ამახვილებს უძრავი ქონების ღირებულების ანალიზისა და შეფასების სისტემის დამუშავებაზე. მათი ეს შრომები საბოლოოდ თავმოყრილი და შეჯამებული იქნა 1951 წელს სამეცნიერო ნაშრომში – ,,უძრავი ქონების შეფასება“ პირველ გამოცემაში, რომელიც მოამზადა იმ დროინდელმა ,,უძრავი ქონების შემფასებელთა საზოგადოებამ“. 1934 წელს ბენჯამინ გრასიმასა (კოლუმბიის ბიზნეს სკოლის პროფესორი 1894-1976) და დევიდ დოდის (პენსივალიის უნივერსიტეტის პროფესორი 1895-1988) ნაშრომი: ,,ფასიანი ქაღალდების ანალიზი“, სადაც გადმოცემულია ბიზნესის ღირებულების შეფასების საკითხები.

1937 წელს ჯეიმს ბომბრაიტმა (კოლუმბიის უნივერსიტეტის ფინანსების კათედრის პროფესორი) გამოსცა ნაშრომი ,,საკუთრების შეფასება“. ნაშრომის ავტორი შეეცადა გაეერთიანებინა ეკონომისტ-შემფასებლებისა და ფინანსისტ ეკონომისტების ღირებულების თეორიები. მან დაინახა, რომ ამ თეორიებში იყო ერთი საერთო მნიშვნელოვანი ელემენტი, სახელდობრ ის, რომ ანალიტიკოსი ორივე შემთხვევაში ახდენს საკუთრების უფლებების ეკონომიკურ შეფასებას, ანუ სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, იგი აფასებს იურიდიული უფლების პაკეტს და იმ ეკონომიკურ უპირატესობას, რომლებიც გამომდინარეობენ საკუთრების ფლობის ფაქტიდან (მიუხედავად იმისა, ეს ქონება იქნება უძრავი თუ მოძრავი, მატერიალური თუ არამატერიალური).

ეკონომიკური თეორიის განვითარების კვალობაზე ევოლუციას განიცდიდა შეფასებითი საქმიანობაც, ხდებოდა მისი სეგმენტირება სხვადასხვა მიმართულებით. 1981 წელს დაფუძნდა ,,აქტივების შეფასების საერთაშორისო კომიტეტი“, რომელსაც 1994 შეეცვალა სახელწოდება და ეწოდა ,,შეფასების საერთაშორისო სტანდარტების კომიტეტი“ (IVSC). IVSC – არის საერთაშორისო ორგანიზაცია, რომელიც აერთიანებს მსოფლიოს 50-ზე მეტი ქვეყნის შემფასებელთა ეროვნულ გაერთიანებას (ინსტიტუტს). IVSC-ს უმთავრესი ამოცანაა სხვადასხვა ქვეყნების ეროვნული სტანდარტების ურთიერთშეთანხმება და შეფასების სტანდარტების ისეთი სისტემის შექმნა, რომელიც მისაღები და ეფექტიანი იქნება საერთაშორისო თანამშრომლობის წევრი ყველა ქვეყნისათვის.

დღეისათვის პრაქტიკაში შეფასებითი საქმიანობის ქვეშ განიხილება შემდეგი ძირითადი მიმართულებები: უძრავი ქონების შეფასება, მოძრავი ქონების შეფასება, არამატერიალური აქტივების შეფასება, ინტელექტუალური აქტივების შეფასება და ბიზნესის შეფასება.

საშემფასებლო საქმიანობის დიდი პრაქტიკა გაჩნიათ განვითარებულ ქვეყნებში. მაგალითად, დიდ ბრიტანეთში შეფასების სტანდარტები პირველად მე-20 საუკუნის 70-იან წლებში ჩამოყალიბდა. ამ საქმიანობის ევოლუციაში დიდი წვლილი შეაქვთ პროფესიულ ორგანიზაციებს, მათ შორის ,,უძრავი ქონების სერთიფიცირებული სპეციალისტების სამეფო საზოგადოება“. საზოგადოებამ 1976 წელს გამოსცა ე.წ. ,,წითელი წიგნი“, 1980 წელს კი ,,თეთრი წიგნი“. 1996 წელს ეს წიგნები გააერთიანა და შექმნა ერთიანი ,,შეფასების საფუძვლები“. ის მოიცავდა მთელ რიგ პრაქტიკულ დებულებებს, რომლებსაც აქტიურად გამოიყენებენ პროფესიული შემფასებლები. ამ ქვეყნის სტანდარტებში დღეისათვის დადგენილია შეფასების 18 ბაზისი, რომელთაგანაც აქტიურად გამოიყენება 13 მათგანი, მათ შორის 1) შედარებითი მეთოდი; 2) ინვესტიციური მეთოდი; 3) საუკეთესოდ გამოყენების მეთოდი; 4) მოგების მეთოდი და 5) შენაცვლებითი ღირებულების მეთოდი.

აშშ-ში შემფასებელი საზოგადოებები მრავლადაა. მათ შორის გამოირჩევა სამი მათგანი: 1) უძრავი ქონების შემფასებელთა ამერიკული ინსტიტუტი; 2) უძრავი ქონების შემფასებელთა საზოგადოება; 3) შემფასებელთა ამერიკული საზოგადოება. აქ სააქციო კაპიტალის ღირებულების შეფასების ერთ-ერთ თანამედროვე კონცეფციად იქცა ღირებულების ნამეტის გაზომვა, რითაც კომპანიათა შეფასების პროცედურებში აქტიურად ინერგება საკუთარი მაჩვენებლის – ეკონომიკურად დამატებითი ღირებულება – ჩართვა. ასევე შემუშავებულია სამეწარმეო საქმიანობის შეფასების მეთოდი სახელწოდებით ,,ბალანსირებული სიმრავლე“. ამით შეფასების პროცესში ხდება ისეთი არამატერიალური აქტივების ინტეგრირება, როგორიცაა: მომხმარებლის კმაყოფილება კონკრეტული მომსახურეობით, ლოიალობა, კადრების ეფექტიანი სწავლების უნარი და სხვა.

ანალოგიური მეთოდები აქტიურად გამოიყენება სხვა განვითარებული ქვეყნების პრაქტიკაშიც.

ეკონომიკური პოტენციალის საშემფასებლო საქმიანობის შესწავლა და მოწინავე გამოცდილების გამოყენება დაიწყეს არაერთ განვითარებად ქვეყანაში. ამ მიმართულებით აქტიურად მიმდინარეობს როგორც სამეცნიერო-კვლევითი, ისე პრაქტიკული აპრობაციის პროცესები ქართულ ეკონომიკურ მეცნიერებაში, ბიზნესწრეებში, შესაბამის სახელმწიფო და საზოგადოებრივ ორგანიზაციებში. დღეისათვის კიდევ უფრო მეტი დასაბუთებულობა შეიძინა საწარმოსა და ბიზნესის ცნებამ, სამეწარმეო და არასამეწარმეო ეკონომიკური საქმიანობის არსმა, ბაზრისა და საბაზრო ინფრასტრუქტურის კატეგორიებმა, შეფასების სუბიექტებისა და ობიექტების სხვაობამ და სხვა.

სამწუხაროდ, ჯერ კიდევ ქვეყანაში საწარმოს, რესურსების, საერთოდ ეკონომიკური პოტენციალის ღირებულების შეფასება განიხილება ბიზნესის მართვის სტრატეგიისა და ფინანსების მენეჯმენტისგან მოწყვეტილად. სწორედ ამიტომაც ეს პროცესი არ მოიცავს რეალური სფეროს მთლიან ანალიზს, რისკების შესაძლებლობების შესწავლას, განვითარების პერსპექტივებს, საფუძვლიანი და გრძელვადიანი პრიორიტეტების შერჩევას, პოტენციურ პარტნიორებს და სხვა.

ბიზნესის შეფასების გაგება, მიდგომები და მეთოდები, რომლებიც აქტიურად გამოიყენება სხვადასხვა ქვეყნებში, შეიძლება წარმოვადგინოთ შემდეგი სქემით *(სქემა №1).*

აღნიშნული მეთოდების და მიდგომების როგორც დადებითი, ისე უარყოფითი მხარეების გათვალისწინება და შეფასების პროცესზე ზემოქმედების არსის მიხედვით დაჯგუფება მეტად მნიშვნელოვანია ბიზნესის (საწარმოს) შეფასებით დაინტერესებული სუბიექტებისათვის. ჩვენ შევეცადეთ სქემის სახით წარმოგვედგინა თითოეული მეთოდის გამოყენების შემთხვევაში მოსალოდნელი უარყოფითი და დადებითი მხარეები *(სქემა №2)*.

აღნიშნული შესაძლო ცდომილებები იმაზე მიუთითებს, რომ საბოლოო მეთოდების და მიდგომების გამოყენება უნდა მოხდეს მხოლოდ ბიზნესის (საწარმოს) შეფასების მიზნისა და შეფასების მიდგომების უპირატესობების და უარყოფითი მხარეების ანალიზისა და მოსალოდნელ საბოლოო შედეგთან ურთიერთშედარების შემდეგ.

ჩვენს ქვეყანაში, ისე როგორც არაერთ განვითარებული ეკონომიკის ქვეყანაში, ბიზნესის (წარმოების) შეფასების

**სქემა №1**

საწარმოს (ბიზნესის) ღირებულების შეფასების ძირითადი მეთოდები

| არსი | შემოსავალი | ხარჯები | ბაზარი |
|---|---|---|---|
| მიდგომა | შემოსავლითი მიდგომა | ხარჯვითი მიდგომა | საბაზრო (შედარებითი) მეთოდი |
| მეთოდები | 1.მომავალი მოგების დისკონტირება<br>2. მომავალი ფულადი ნაკადების დისკონტირება<br>3. მოგების კაპიტალიზაცია<br>4. ფულადი ნაკადების კაპიტალიზაცია | 1. წმინდა აქტივების კაპიტალიზაცია.<br>2. სალიკვიდაციო ღირებულება<br>3. ჭარბი შემოსავლების მეთოდი | 1.ფირმის ღირებულებისა და მოგების თანაფარდობა<br>2. თანაფარდობა ღირებულებასა და ფულად ნაკადებს შორის<br>3. ღირებულებისა და მთლიანი შემოსავლების თანაფარდობა<br>4.ღირებულებისა და აქტივების ღირებულების თანაფარდობა<br>5. კომპანიის აქციებთან დაკავშირებული წარსული გარიგებები<br>6. კომპანიის შეძენასთან დაკავშირებული წინადადებები. |

**სქემა №2**

საწარმოს (ბიზნესის) ღირებულების შეფასების ძირითადი მეთოდების უპირატესობები და უარყოფითი მხარეები

| მეთოდი | უპირატესობები | უარყოფითი მხარეები |
|---|---|---|
| ხარჯვითი | – ითვალისწინებს წარმოებით–სამეურნეო ფაქტორების გავლენას აქტივების ღირებულებაზე;<br>– იძლევა ტექნილოგიების განვითარების დონის შეფასების შესაძლებლობას;<br>– გაანგარიშებები ეყრდნობა ფაქტიურ ფინანსურ და სააღრიცხვო დოკუმენტებს. | – ასახავს წარსულ ღირებულებას;<br>– შეფასების თარიღისას არ ითვალისწინებს ბაზარზე არსებულ მდგომარეობას;<br>– არ ითვალისწინებს საწარმოს განვითარების პერსპექტივას;<br>– არ ითვალისწინებს რისკებს;<br>– არ არის კავშირი საწარმოს ახლანდელი და მომავალი საქმიანობის შედეგებს შორის. |
| შემოსავლითი | - ითვალისწინებს შემოსავლებისა და ხარჯების მომავალ ცვლილებას;<br>- დისკონტირებისასა ითვალისწინებს რისკის დონეს;<br>- ითვალისწინებს ინვესტორის ინტერესებს. | - მომავალი შედეგების პროგნოზირების სირთულე;<br>- რამდენიმე შემოსავლის ნორმის შესაძლო გამოყენება, რაც ართულებს გადაწყვეტილების მიღებას;<br>- არ ითვალისწინებს საბაზრო კონიუქტურას;<br>- გაანგარიშებების შრომატევადობა. |
| საბაზრო (შედარებითი) | – ეფუძნება რეალურ საბაზრო მონაცემებს;<br>– ასახავს ყიდვისა და გაყიდვის არსებულ პრაქტიკას;<br>ითვალისწინებს დარგობრივი და რეგიონული ფაქტორების გავლენას საწარმოს აქციების ფასზე. | - არასათანადოდ ახასიათებს საწამოს ორგანიზაციულ, ტექნიკურ, ფინანსურ თავისებურებებს.<br>- მხედველობაში მიიღება მხოლოდ რეტროსპეტიული ინფორმაცია;<br>- მოითხოვს ბევრ შესწორებას (ცვლილებას) და საანალიზო ინფორმაციას. |

კლასიკური მიდგომების გამოყენება ბევრ წინააღმდეგობას აწყდება. მათ შორის, ჩვენის აზრით, მნიშვნელოვანია:

– მწირი, ცალკეულ შემთხვევებში დასაიდენტიფი- ცირებელი (დაუზუსტებელი) საინფორმაციო ბაზა;

– საბაზრო ინფრასტრუქტურის განვითარების დაბალი დონე;

– ფასიანი ქაღალდების ბაზრის განუვითარებლობა, ფინანსური ბაზრის არასტაბილურობა;

– დაგეგმვისა და პროგნოზირების თანამედროვე კომ- პლექსური მიდგომების გამოყენების დაბალი კულტურა;

– საბუღალტრო აღრიცხვის საერთაშორისო სტანდარ- ტების გამოყენების დაბალი დონე;

– ბიზნესთან დაკავშირებული საკანონმდებლო ნორმა- ტივებისა და მიდგომების სისტემური ცვალებადობა;

– ბიზნესის სტაბილური განვითარებისათვის სახელმწი- ფოს მარეგულირებელი ფაქტორების არასრულყოფილება;

– ბიზნესის განვითარებაში რეგიონული ფაქტორების უგულვებელყოფა, რაც იწვევს ადგილობრივი საწარმოო და სამეწარმეო პოტენციალის არაეფექტურ გამოყენებას.

ჩვენ შევეცადეთ, წარმოგვედგინა ღირებულებების შე- ფასების პრინციპი წარმოების ფაქტორების არსზე და სა- ბაზრო ქცევაზე დაფუძნებული მიდგომებით, კერძოდ, მიგვენიშნებინა თითოეულის ნაკლოვანებებსა და უპირატე- სობებზე. მიდგომების შედარება კომპანიის ღირებულების შეფასებასთან ეფუძნება შეფასების სხვადასხვა პრინციპებს, რომელიც ასახულია სქემაზე №3.

როგორც შედარება გვიჩვენებს, ღირებულების შეფა- სებისას წარმოების ფაქტორებზე დაფუძნებული მიდგომების შერჩევას ხშირად მივყავართ ბაზარზე კომპანიის ადგილ- მდებარეობის და სტრატეგიული განვითარების შესახებ კომპანიის ხელმძღვანელების არასწორ განსაზღვრებამდე. სწორედ ამიტომაც შეფასებისას უფრო მიზანმიმართულად მივიჩნევთ კომპანიის კაპიტალიზაციას, რომელიც კომპანიის რეალურ საბაზრო ღირებულებას განსაზღვრავს.

ზემოაღნიშნულ მეთოდებთან და მიდგომებთან ერთად მიზანშეწონილად მიგვაჩნია ბიზნესის ღირებულების განსაზ- ღვრის შემდეგი მეთოდების განიხილვა:

1. დაჯგუფების მეთოდი: შესაფასებელი საწარმოს ღირებულების შედარება უფრო დაბალი ფასის მქონე საწარ- მოსთან; ფასების კორექტირება შემცირების მიმართულებით; მუშაობა ფასების გამოთანაბრებაზე.

2. დაგეგმვა: დაბალი ფასის მქონე საწარმოს ვაძლევთ 3 ქულას (3 ბარათს); ვიყენებთ დამოუკიდებელი ფასების ბარათებს; ხდება თითოეული შეფასების ანალიზი; იმართება დისკუსია; ისევ შეფასება; შეფასება სრულდება სამივე ბარა- თის შევსების შემდეგ.

3. შუალედური ანალიზი: ღირებულების შეფასება დამა- ტებითი შემოსავლების გათვალისწინებით.

4. გადავადებული ღირებულება: შეაფასეთ მარტივი გზებით; შეაფასეთ ხელშეკრულებების ღირებულებების გათვალისწინებით; შეაფასეთ ინვესტიციების უკუგების გა- თვალისწინებით.

5. უკუგება ინვესტიციებიდან: მთლიანი შემოსავლები გაყოფილი მთლიან ღირებულებაზე მინუს 1 (გამოხატული პროცენტებში)

6. ნაღდი ფულის ანალიზი: გეგმის შედგენა, შემოსავ- ლების და ხარჯების განსაზღვრა თვეების მიხედვით; გეგმის მიხედვით ნაღდი ფულის მიღება თვეების მიხედვით.

**სქემა №3**

მიდგომების შედარება ღირებულების შეფასებასთან

| ღირებულების შეფასების პრინციპები | უპირატესობები | უარყოფითი მხარეები |
|---|---|---|
| წარმოების ფაქტორების არსზე დაფუძნებული მიდგომები | – გათვლების სიმარტივე;<br>– სააღრიცხვო მონაცემების დადასტურება; ოფიციალური დოკუმენტებით;<br>– უმეტეს შემთხვევაში უპირატესობას ანიჭებენ საწარმოს პროგნოზირებად მიდგომას. | – შეფასებითი ღირებულებისა და რეალური ღირებულების განსხვავება;<br>– შეფასების სუბიექტურობა;<br>– შეფასებისას მნიშვნელოვანი დარღვევების შესაძლებლობა (მაგალითად, რეიტინგული კომპანიების მიერ გაკოტრებული საწარმოების შეფასება) |
| საბაზრო ქცევაზე დაფუძნებული მიდგომები | - ინფორმაციის მიღების სიმარტივე;<br>- ასახავს კომპანიის რეალურ ღირებულებას მოცემული თარიღისათვის;<br>- ხდება საბაზრო ეკონომიკის ძირითადი პრინციპის– მოთხოვნა–მიწოდების კანონის რეალიზაცია. | – ფასების სპეკულაციური ცვლილების შესაძლებლობა. |

7. მიმდინარე ღირებულება: მიმდინარე ღირებულება განისაზღვრება ნაღდი ფულის მიმოქცევის ანალიზით, რომელიც მოიცავს ფულის დროით ღირებულებას. (მაგალითად, დოლარი დღეს უფრო ძვირია ან იაფია, ვიდრე ხვალ).

რეგიონული ეკონომიკური პოტენციალის შეფასება მნიშვნელოვანია იმ თვალსაზრისითაც, რომ კონკრეტულ ტერიტორიას გააჩნია როგორც აბსოლუტური, ისე შეფარდებითი უპირატესობების საფუძვლები, ისე განვითარების კონკრეტული მოდელები, რაც პირველ რიგში საჭიროებს ცალკეული დარგებისა და სფეროების შეფასებას ფართო სპექტრით მათ შორის, რა თქმა უნდა, ბიზნესის და საწარმოების შეფასებისას, ისეთი კონსოლიდირებული მაჩვენებლების შემადგენლობის ანალიზისას, როგორიცაა შიდა რეგიონული პროდუქტი, წარმოების რაოდენობრივი მაჩვენებლები, დამატებითი ღირებულების ხვედრითი წილის დინამიკა, საერთოდ ბიზნესის ადგილი რეგიონულ პროდუქტში.

რეგიონის სოციალურ–ეკონომიკურ განვითარებაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია საოჯახო მეურნეობებს, არასაბაზრო მომსახურეობას, გარდა საოჯახო მომსახურეობისა. ჩვენია აზრით, ამ მაჩვენებლის გაანგარიშებაში მნიშვნელოვანი ადგილი უნდა დაეთმოს ისეთ პარამეტრებს, როგორიცაა: მთლიანი დამატებული ღირებულება, პროდუქციისა და მომსახურეობის რაოდენობა, შუალედური მოხმარება, შემოსავლის ძირითადი სახეების მოცულობა, დანახარჯები, ინვესტიციები, ექსპორტ–იმპორტი, საკუთარი რესურსების ხვედრითი წილი და სხვა.

რეგიონის ეკონომიკური განვითარების შეფასების შემადგენელი კრიტერიუმია ეკონომიკური ზრდა, მისი ტემპი. მხედველობაში გვაქვს საზოგადოებრივი ღირებულების მქონე ეკონომიკური ზრდა, ანუ რომელიც უზრუნველყოფს მოსახლეობის მოთხოვნილების უფრო მაღალ დონეზე დაკმაყოფილებას, ვიდრე ეს იყო საბაზისო პერიოდში.

სწორედ რეგიონულ ეკონომიკაში არსებული რეალური მდგომარეობის და არსებული გამოწვევების დადგენა მნიშვნელოვნადაა დამოკიდებული როგორც რეგიონის სოციალურ–ეკონომიკური მაჩვენებლების შემადგენლობაზე, ასევე ეკონომიკური ზრდისა და საზოგადოებრივი სიმდიდრის სტრუქტურის განმსაზღვრელი ფაქტორების შეფასების სიზუსტეზე. ამ და სხვა კრიტერიუმების სიზუსტისა და მასშტაბის ხარისხი პირველ რიგში განისაზღვრება რეგიონული ეკონომიკის ანუ ბიზნესისა და საწარმოს შეფასების პროცესის, ოპტიმალური მიდგომების გამოყენების შესაძლებლობებზე.

დღეს მსოფლიოს არაერთ ქვეყანაში გამოიყენება რეგიონების კლასიფიკაციის პრაქტიკა განვითარების ტემპის, საწარმოო და სარესურსო პოტენციალის გამოყენების დონით, იერარქიული ნიშნით, ფუნქციური დანიშნულებით, ადმინისტრაციული თავისებურებებით და სხვა მაჩვენებლების გათვალისწინებით. ბუნებრივია ასეთი დაყოფა, პირველ რიგში ემსახურება მათი განვითარების შედეგზე ორიენტირებულ სტრატეგიებს, მათ შორის რეგიონული ეკონომიკის განვითარების, რომლის საფუძველზეც ბიზნესი წარმოადგენს სწორედ ბიზნესის შეფასების მიდგომებისა და მეთოდების სწორი განსაზღვრა წარმოადგენს რეგიონის სოციალურ–ეკონომიკური პერსპექტივის ძირითადი განსაზღვრული კრიტერიუმის დადგენის ამოსავალს.

მიგვაჩნია, რომ სწორედ ასეთი მიდგომებით შეიძლება ჩაერთოს საქართველოს რეგიონები შრომის საერთაშორისო დანაწილებაში, გამოიყენოს მაღალტექნოლოგიური მიღწევები, გამოიყენოს მასტიმულირებელი მექანიზმები, სხვადასხვა პრევენციები.

საქართველოში საშემფასებლო საქმიანობის შემდგომი სრულყოფის მიზნით მიზანშეწონილად მიგვაჩნია:

– საუნივერსიტეტო სივრცეში შემუშავდეს შესაბამისი კვალიფიკაციის მინიჭების საფუძვლების მქონე საგანმანათლებლო პროგრამები;

– ლიცენზიები და სხვა სახის ნებართვები, რომლებიც გაიცემა როგორც გარკვეული საქმიანობის ნებართვა, განსაკუთრებით მცირე, მიკრო და საშუალო ბიზნესთან მიმართებაში გაიცემა იურიდიულ პირზე და არა ქონებრივ კომპანიებზე. აღნიშნული ყიდვა–გაყიდვის პროცესში არ ითვალისწინებს საქმიანობის უფლების გაყიდვას. ეს კი მნიშვნელოვან შეფერხებებს უქმნის ახალ მესაკუთრეს. ვფიქრობთ, შესასწავლია ახალი მიდგომა.

– ბიზნესის ყიდვა უმეტეს შემთხვევაში წამოადგენს ბაზარზე ,,შესული ბურთის" შეძენას, ანუ ახალი მეწარმე ფიქრობს, რომ ის ბაზარზე შეინარჩუნებს თავის პოზიციებს და საწარმოს ქონებასთან ერთად შეინარჩუნებს მის მომხმარებლებს. ესაა ურთიერთობათა სფერო, რომლის დასაბუთება უნდა მოხდეს ,,საქმიანი რეპუტაციის" ცნებით. სწორედ ეს მაჩვენებლები უნდა იყოს მნიშვნელოვანი ოფიციალური ღირებულების დადგენაში.

– ბიზნესი, ისევე როგორც საწარმოს ან სხვა მატერიალური ფასეულობების ღირებულების შეფასება უნდა ითვალისწინებდეს ბიზნესის შიგნით მიმდინარე პროცესებს, რომლებიც პირველ რიში ბიზნეს გარემოსთან არის კავშირში. ამიტომაც შეფასების პროცესი უნდა აანალიზებდეს აღნიშნულ ფაქტორებს და მნიშვნელოვან გავლენას უნდა ახდენდეს იმ მომენტისათვის ღირებულების განსაზღვრაზე.

– შეფასების დროს გათვალისწინებული უნდა იქნას ისეთი ფაქტორები, როგორიცაა: მოთხოვნა, დრო, შემოსავლები, რისკები, ლიკვიდურობა, შეზღუდვები, მოთხოვნა–მიწოდების თანაფარდობა, სტრატეგია, მომხმარებელთა და პარტნიორთა სტაბილურობა (დროის ხანგრძლივობა) და სხვა.

– შეფასების პროცესი უნდა მოიცავდეს ისეთი სტადიების გამოყოფას და დაკონკრეტებას, როგორიცაა: პრობლემის განსაზღვრა, საწარმოს იდენტიფიკაცია, შეფასების საგნის გამოვლენა, შეფასების გეგმის განსაზღვრა, შეფასების სათანადო დოკუმენტის გაფორმება, ინფორმაციის შეფასება და ანალიზი, საბაზრო კონიუნქტურის ანალიზი, წინმსწრები, თანმხლები და დაგვიანებული მაჩვენებლების განსაზღვრა,

შეფასების მიდგომებისა და მეთოდების არჩევა, შეფასების ანგარიშის მომზადება, შეფასების თაობაზე დასკვნა და საჭიროების შემთხვევაში დანართების მომზადება.

– ქვეყნის სოციალურ–ეკონომიკური პროგნოზირებისთვის დაგეგმვისა და სტრატეგიების განსაზღვრის პროცესში შესაფასებელი საქმიანობის შედეგების აქტიურად გამოყენებას მეტი სტიმული მიეცემა, ამ მიმართულებით შესაძლებელია საზოგადოებრივი და არასამთავრობო სტრუქტურების ფორმირება, მათ შორის რეგიონალურ დონეზე.

## ლიტერატურა/REFERENCES


Strovsky, V.E., Simonyan,A.Kh (2014). Approaches and methods for assessing the value of business in modern conditions. Izvestia of the Ural State Mining University.№1(33) (In Russian)

International Assessment Standards 2007 (2009). Georgian edition, # 12 (120) (In Georgian).

Manvelidze, R.,. Meskhidze, I. (2013). Basics of business evaluation. Tbilisi (In Georgian)

Meskhia, I., Gvelesiani, E. (2010). Regional Economic Policy.Tbilisi (In Georgian)

Baratashvili, E., Zarandia, J. Galakhvaridze, N. (2012). Regional Development. Tbilisi (In Georgian)

JEL Classification: L50, L52 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.003

# SYSTEMATIZATION OF THEORETICAL-METHODOLOGICAL APPROACHES TO NEW INDUSTRIAL POLICIES

**EKA LEKASHVILI**
**Academic Doctor of Economics, Associate Professor**
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
eka.lekashvili@tsu.ge

**Abstract.** Economic policy is a constant resistance between economic and theoretical perspectives and political expediency. Industrial policy arise more on the basis of a normative approach as it aims to improve the economic situation of the country. The new industrial policy means the formation of firms by the state, their aggregation, support of innovations and competitive advantages in frame of open economy.

The goal of the research is to study the theoretical and methodological approaches of new industrial policies in order to form a theoretical framework for assessing practical industrial policy.

In the concepts of new industrial policy, we consider the endogenous theory of growth, based on the level of knowledge and research activity in the country; National Competitive Advantage Theory; National Innovation Systems Concept, which is based on the impact of the national economic-political situation, trade policy, education sector and institutions on innovation. Furthermore, we will analyze the results of advanced research on new industrial policy issues.

**KEYWORDS:** NEW INDUSTRIAL POLICY THEORETICAL APPROACHES

***For citation:*** Lekashvili, E. (2020). Systematization of theoretical-methodological approaches to new industrial policies. *Globalization and Business, №9*, pp. 27-34. (In Georgian) https://doi.org/10.35945/gb.2020.09.003

JEL Classification: L50, L52 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.003

# ახალი ინდუსტრიული პოლიტიკის თეორიულ-მეთოდოლოგიური მიდგომების სისტემატიზაცია

**ეკა ლეკაშვილი**

**ეკონომიკის აკადემიური დოქტორი, ასოცირებული პროფესორი**

ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო

eka.lekashvili@tsu.ge

**საკვანძო სიტყვები:** ახალი ინდუსტრიული პოლიტიკა, თეორიული მიდგომები.

***ციტირებისთვის:*** ლეკაშვილი ე. (2020). ახალი ინდუსტრიული პოლიტიკის თეორიულ-მეთოდოლოგიური მიდგომების სისტემატიზაცია. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9,* გვ. 27-34. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.003

ეკონომიკური პოლიტიკა ეკონომიკურ-თეორიულ თვალსაზრისებსა და პოლიტიკურ მიზანშეწონილობას შორის მუდმივი წინააღმდეგობის ასპარეზია. 2008 წლის ეკონომიკური კრიზისის შედეგები მტკივნეულად აისახა საზოგადოებრივ ჯგუფებზე. გაიზარდა უთანასწორობა და სიღარიბე, რამაც პოლიტიკურ დღის წესრიგში კვლავ წინ წამოწია ისეთი პოლიტიკის ძიების საკითხი, რომელიც სწრაფ განვითარებას და კეთილდღეობის ამაღლებას უზრუნველყოფს. ეკონომისტების ის ნაწილი, რომელიც საზოგადოების განვითარებისთვის წინა პლანზე აყენებს სოციალური სამართლიანობის საკითხს ეკონომიკურ ეფექტიანობასთან შედარებით, თვლის, რომ ინდუსტრიული პოლიტიკა ამ მიზნების მიღწევის საუკეთესო გზაა. შესაბამისად, მრავალ ქვეყანაში ინდუსტრიული პოლიტიკა კვლავ დღის წესრიგის წამყვანი თემა ხდება.

აკადემიურ ლიტერატურაში ინდუსტრიული პოლიტიკის შეთანხმებული განმარტება არ არსებობს. ზოგადი განმარტებით, **ინდუსტრიული პოლიტიკა – კონკრეტული დარგების განვითარების გაფართოებისკენ მიმართული სამთავრობო პოლიტიკაა,** რომლის მიზანსაც, პოლიტიკური უპირატესობის ნაცვლად, კონკურენტული უპირატესობის მიზნის მიღწევა წარმოადგენს. ცნობილი ეკონომისტის დანი როდრიკის განმარტებით **,,...ინდუსტრიული პოლიტიკა მოიცავს პოლიტიკებს, რომლებიც ასტიმულირებენ სპეციალურ ეკონომიკურ აქტივობებს და ხელს უწყობენ სტრუქტურულ ცვლილებებს".** (Lekashvili, 2018; 238)

უარუიკის (Warwick, 2013, 16) განმარტებით, ინდუსტრიული პოლიტიკა არის ,,ინტერვენციის ნებისმიერი ტიპი ან სამთავრობო პოლიტიკა, რომელიც მიმართულია ბიზნეს გარემოს გაუმჯობესებისკენ; სექტორების, ტექნოლოგიების, ეკონომიკური აქტივობის ამოცანების, სტრუქტურის შეცვლისკენ ან ეკონომიკური ზრდის უკეთესი პერსპექტივის შეთავაზებისკენ; ან სოციალური კეთილდღეობის ამაღლების მიზნისკენ". სხვა ავტორები (Chang, 2009; Pack, 2006.) უფრო ავიწროვებენ განმარტებას და ინდუსტრიულ პოლიტიკაში მოიაზრებენ სელექციური ინტერვენციის ნებისმიერ ტიპს ან სამთავრობო პოლიტიკას, რომელიც მიმართულია სექტორებს შორის წარმოების სტრუქტურის ცვლილებისკენ და რომელიც უკეთეს ეკონომიკურ ზრდას გვთავაზობს იმასთან შედარებით, რაც შეიძლება ინტერვენციის გარეშე ყოფილიყო (ანუ საბაზრო წონასწორობის პირობებში).

წინამდებარე საბიბლიოთეკო **კვლევის მიზანია** ახალი ინდუსტრიული პოლიტიკის თეორიულ-მეთოდოლოგიური მიდგომების თანმიმდევრული შესწავლა ინდუსტრიული პოლიტიკის შეფასების თეორიულ ჩარჩოს ფორმირების მიზნით.

**თეორიულ – მეთოდოლოგიური საფუძვლები:** ახალი ინდუსტრიული პოლიტიკის რთული ბუნებიდან გამომდინარე, შეუძლებელია, კვლევის საკითხი მხოლოდ ერთ თეორიულ მიმდინარეობაზე დაყრდნობით შევისწავლოთ. მის განსახილველად თავი უნდა მოვუყაროთ ცოდნას ინდუსტრიული ეკონომიკისა და ინდუსტრიული ორგანიზაციების თეორიის, კლასიკური ეკონომიკური თეორიის, ავსტრიული სკოლის, ჩიკაგოს სკოლის, პორტერის თეორიის, ეკონომიკური გეოგრაფიისა და რეგიონული ეკონომიკის, ქალაქების ზრდის თეორიის, საზოგადოებრივი არჩევანის თეორიის და საჯარო პოლიტიკის, ეკონომიკური ზრდისა და განვითარების თეორიის, დანახარჯები/გამოშვება და ზოგადი წონასწორობის ანალიზის შესახებ. თეორიული ნაწილის განხილვისას ასევე მნიშვნელოვანია ნეოკლასიკოსების, ,,რევიზიონისტების" (Amsden, Wade, Chang), განვითარების სახელმწიფოს, ინვესტიცია – მოგების კავშირის, ლათინური ამერიკის სტრუქტურალისტური ეკონომისტების და შუმპეტერისეული ევოლუციური თეორიის მიმდევართა თვალსაზრისები.

ინდუსტრიულ კვლევებში, სხვა ეკონომიკური კვლევების მსგავსად, მთავარი კითხვაა შეზღუდული რესურსების პირობებში მაქსიმალური ეფექტიანობის მიღწევა და ისეთი ეკონომიკური პოლიტიკის შემუშავება, რომელიც მდგომარეობას გააუმჯობესებს.

ინდუსტრიული განვითარება მოიცავს მეურნეობაში რაოდენობრივ და ხარისხობრივ ცვლილებებს, რაც ეკონომიკური საქმიანობის სხვადასხვა ეკონომიკურ სექტორებს შორის და სივრცით განაწილებაში აისახება. ყველა შემთხვევაში ინდუსტრიული პოლიტიკის განხილვისას აქცენტი კეთდება ეკონომიკური აქტივობის სტრუქტურის ცვლილებაზე. თუ ამ ცვლილებებს პოლიტიკა ბიზნეს გარემოს გაუმჯობესებით, ანუ **ფუნქციონალურ–ჰორიზონტალური** ინდუსტრიული პოლიტიკით აღწევს, სახეზე გვაქვს ზოგადი **ნეიტრალურ–ინტერვენციონისტული** პოლიტიკა. ხოლო სექტორების შერჩევით მოცემული მიზნის მიღწევას – **სელექციური, ანუ ვერტიკალური** ინდუსტრიული პოლიტიკა ეწოდება (6.69)[1].

ინდუსტრიული ეკონომიკა შეგვიძლია განვიხილოთ მიკროეკონომიკური თეორიის კონტექსტით და გავაანალიზოთ ფირმების, ბაზრების და ინდუსტრიების ქცევა. ამასთან, ინდუსტრიული ეკონომიკისა და ინდუსტრიული ორგანიზაციების თეორიები ხშირად ურთიერთშემცვლელი სახით განიხილება, თუმცა ინდუსტრიული ეკონომიკის კონტექსტი უფრო ფართოა და მოიცავს ინდუსტრიულ ორგანიზაციებს და ინდუსტრიულ დინამიკას (ინდუსტრიების და ფირმების დონეზე) ერთად. ინდუსტრიული ორგანიზაციების თეორიებში გაანალიზებულია სრულყოფილი კონკურენციის, მონოპოლიის, ოლიგოპოლიის და მონოპოლისტური კონკურენციის პირობები სტატიკური და შედარებითი ანალიზის გამოყენებით მოკლევადიანი და გრძელვადიანი საბაზრო წონასწორობის პირობებში. თამაშთა თეორია ხსნის ბაზრის მოთამაშეებს შორის ურთერთობებს და გადაწყვეტილებებს. ინდუსტრიული განვითარება/დინამიკა კი ძირითადად ეხება ფირმის/ინდუსტრიის ევოლუციის პროცესს, ასევე სხვადასხვა მთავრობის პოლიტიკის გავლენას ამ პროცესზე.

კლასიკური ეკონომიკური თეორიის მიხედვით ინდუსტრიული განვითარება განპირობებულია ქვეყნის წარმოების ფაქტორებით უზრუნველყოფით და ფარდობითი უპირატესობით. თუ კლასიკური თეორია ანალიზის პროცესში ყურადღებას ამახვილებს წარმოების დანახარჯებზე, თანამედროვე ეკონომიური თეორიები ცდილობენ, მეტი რეალიზმი შემატონ ეკონომიკურ ანალიზს ტრანზაქციული დანახარჯების გათვალისწინებით. ავსტრიული სკოლის წარმომადგენლები კონკურენციის ხელშეწყობისა და საბაზრო ბარიერების მოხსნის საკითხებზე ამახვილებენ ყურადღებას.

მკვლევართა ნაწილი (Lin, 2011; Lin & Chang, 2009) მიიჩნევს, რომ ინდუსტრიული პოლიტიკა დასაწყისში, უპირველესად უნდა ეყრდნობოდეს ფარდობითი უპირატესობის კონცეფციას, ხოლო შემდგომ, როდესაც დააგროვებენ ფიზიკური და ადამიანური კაპიტალის საკმარის რაოდენობას, მათ შეეძლებათ, სამიზნე გადაიტანონ მაღალპროდუქტიულ დარგებში. თუმცა ჩანგმა (Chang, 1994) თავის კვლევაში აჩვენა, როგორ არის შესაძლებელი ფარდობითი უპირატესობის მიღწევა ახალ სექტორებსა და ინდუსტრიებში კორეის რესპუბლიკის მაგალითზე. მისი აზრით, ინდუსტრიული პოლიტიკა უნდა ეყრდნობოდეს არა სტატიკურ ფარდობით, არამედ დინამიკურ ფარდობით უპირატესობას. თუმცა მოგვიანებით ლინმა და ტრეიჩელმა (Lin & Treichel, 2014) ასეთ სტრატეგიას ,,ფატალური შეცდომა უწოდეს", რადგან ასეთი პოლიტიკა განვითარებად ქვეყნებს მუდმივად უქადის დაქვემდებარებულ პოზიციებზე ყოფნას.

როდესაც საწარმოო სექტორი იზრდება, მას სჭირდება დიდი ბაზარი. თავის მხრივ მსოფლიო ბაზრის დაპყრობის შემდეგ მას აღარ რჩება სივრცე, რომლის ათვისებასაც მოახერხებს თავისი პროდუქციით. თავის მხრივ, ბაზარიც შეზღუდული სტრუქტურაა. ამიტომ, წარმოების განვითარება არაეფექტური ხდება და ინდუსტრიალიზაცია თვითგანადგურების თვისებას იძენს. შესაბამისად, აუცილებელია მისი გარკვეულ ეტაპზე რეგულირება და შენარჩუნება.

ნეოკლასიკური თეორიის მიმდევრები აქცენტს აკეთებენ სახელმწიფოს შეზღუდულ ინტერვენციაზე და ფუნქციონალურ ინდუსტრიულ პოლიტიკაზე, რომლის მიზანიც არის ბიზნესისთვის ხელსაყრელი გარემოს შექმნა ადამიანური კაპიტალის განვითარების, ინფრასტრუქტურული ინვესტიციების და პოლიტიკური და მაკროეკონომიკური სტაბილურობის საფუძველზე (Balassa, 1971, 1982; Edwards, 1988; Wolf, 1988; და ა.შ).

ექსპორტზე ორიენტირებული ინდუსტრიალიზაციის სტრატეგია განსაკუთრებით საინტერესოა მცირე ქვეყნებისთვის, რომლებსაც ბაზრის პოტენციალის გაფართოება საგარეო ბაზრების ხარჯზე შეუძლიათ. ლათინური ამერიკის სტრუქტურალისტი ეკონომისტების თვალსაზრისით, ინდსუტრიალიზაციაში ლათინური ამერიკის წარუმატებლობა გაპირობებული იყო იმპორტჩანაცვლების პოლიტიკაზე ფოკუსირებით, რამაც მიმდინარე ოპერაციების ბალანსის დეფიციტი და 1980–იან წლების დავალიანების კრიზისი განაპირობა. ამასთან, ეს პოლიტიკა შიდა და გარე ძალების მხრიდან ძლიერ ზეწოლას განიცდიდა, რის შედეგადაც იმპორტშემცვლელი პოლიტიკა ჩანაცვლდა ვაშინგტონის კონსესუსით.

,,რევიზიონისტებმა" მკაცრად გააკრიტიკეს ,,აღმოსავლეთ აზიის მოდელის" ნეოკლასიკური ინტერპრეტაცია. მაგალითად, ა. ამსდენი (Amsden, 1989) თავის კვლევებში განიხილავს კორეის რესპუბლიკის სტრატეგიულად გამართული, მოქნილი და ოპერატიულად კარგად მართული შერჩევითი ინდუსტრიული პოლიტიკის შედეგებს. უეიდის (Wade, 1990) თვალსაზრისით, 1960–იან წლებში ტაივანში გატარებულმა ინდუსტრიულმა პოლიტიკამ დასაწყისში სა–

[1] Industrial policy: a theoretical and practical framework to analyses and apply industrial policy. Module 2. 67-132. https://vi.unctad.org/stind/m2.pdf

ფუძვლები შექმნა სიღარიბის დასაძლევად, ხოლო შემდგომ – გამხდარიყო მსოფლიოს ტექნოლოგიურად წამყვანი ეკონომიკა. მისი თვალსაზრისით, სახელმწიფომ საბაზრო პროცესების განვითარებაში ,,გიდის“ ფუნქცია უნდა იკისროს და ექსპორტის წარმატებისთვის ინფრასტრუქტურული შესაძლებლობები შექმნას. ხოლო ჩანგმა (Chang, 2002) განიხილა დასავლეთ ევროპის და ჩრდილოეთ ამერიკის ქვეყნების ინდუსტრიული პოლიტიკის ისტორია, რამაც ისინი დააწინაურა ნედლეულის სანაცვლოდ ახალი მანუფაქტურული პროდუქტების წარმოებასა და გაყიდვაში. ,,რევიზიონისტები“ მივიდნენ საერთო დასკვნამდე, რომ აღმოსავლეთ აზიის ქვეყნების წარმატება განპირობებულია იმით, რომ მათ გონივრულად გამოიყენეს ექსპორტზე ორიენტირების და იმპორჩანაცვლების ინდუსტრიული პოლიტიკის კომბინაციები.

განვითარების ეკონომიკის მიმდევრების აზრით, ინდუსტრიალიზაცია ქვეყნის ეკონომიკური განვითარების მთავარი ძალაა. **გონივრული ინდუსტრიული პოლიტიკა ეკონომიკური განვითარების შედეგებს ცვლის და წარმოაჩენს ადამიანური რესურსების პრიმატს ბუნებრივ რესურსებთან შედარებით.** იმავდროულად წარმოების ტრადიციული ფაქტორების როლი თანდათანობით მცირდება და იზრდება სამეცნიერო ინოვაციებისა და ტექნოლოგიების, მეწარმეობის როლი, რომლებიც ეკონომიკური განვითარების ძირითადი ფაქტორების სახით გვევლინებიან.

განვითარების სახელმწიფოს თეორია სათავეს იღებს ჯონსონის (Johnson,1982) შრომებიდან, რომელიც აანალიზებს ,,იაპონურ სასწაულს“. მისი თვალსაზრისით, იაპონიის წარმატება განპირობებული იყო არა სახელმწიფოს ინტერვენციით, რადგან ყველა სახელმწიფო ერევა ეკონომიკურ პროცესებში, არამედ იმით, რომ იაპონიას ჰყავდა განვითარებაზე ორიენტირებული პოლიტიკური ელიტა, რომლებიც თვლიდნენ, რომ უნდა მოეხდინათ გარდატეხა ქვეყნის განვითარების პროცესში: დაქვემდებარებისა და დამოკიდებულების პოლიტიკის მიზანი, შეეცვალათ ეკონომიკური ზრდის ფუნდამენტური მიზნით.

განვითარების სახელმწიფოს შესახებ UNICTAD (2009) ანგარიშში კონცეფცია განახლებულია შემდეგი მიმართულებებით: 21-ე საუკუნეში განვითარების სახელმწიფომ აქცენტი უნდა გააკეთოს განათლებასა და ინოვაციებში სახელმწიფოს როლის გაძლიერებაზე, ისევე როგორც პირდაპირი უცხოური ინვესტიციების და გლობალურ ღირებულებათა ჯაჭვის საკითხებზე. ამასთან, მრეწველობასთან ერთად, ყურადღება უნდა გამახვილდეს თანამედროვე მომსახურების სექტორებზე. სახელწმიფომ ხელი უნდა შეუწყოს მჭიდრო რეგიონული კავშირების დამყარებას, რაც თავის მხრივ ინსიტიტუციურ ცვლილებებს გამოიწვევს; ასევე, მოქალაქეების აქტიურ ჩართულობას საჯარო მმართველობასა და განვითარების საკითხებში და, ბოლოს, მმართველობითი ქსელის ჩამოყალიბებას ადმინისტრაციული ეფექტიანობის გაზრდის მიზნით.

ინვესტიცია – მოგება კავშირის თეორია ინდუსტრიული პოლიტიკის წარმატებას განიხილავს ახალი ინდუსტრიული ქვეყნების წარმატების მაგალითზე, რომელთა მთავრობებმაც ინდუსტრიალიზაციის საწყის ეტაპზე შექმნეს ხელსაყრელი პირობები დაგროვებისა და ზრდისთვის.

ინდუსტრიული პოლიტიკის შეფასებები ჩანს შუმპეტერისეული ევოლუციური თეორიის მიმდევართა შრომებში (Nubler, 2014), სადაც აღნიშნულია, რომ წარმატებაში გადამწყვეტია საზოგადოებრივი პოლიტიკა, რომელიც ტექნოლოგიურ ცვლილებებს ასტიმულირებს და შესაძლებლობების განვითარებას ხელს უწყობს. აქცენტი კეთდება გარემოს დაცვაზე, ინოვაციური სისტემის ფორმირებაზე, რომელშიც ჩართულნი უნდა იყვნენ სასწავლო, კვლევითი ცენტრები, მთავრობა და საფინანსო ინსტიტუტები. ამის ნათელი მაგალითია აღმოსავლეთ აზიის სახელმწიფოები, სადაც ინდუსტრიალიზაციის პოლიტიკა იყო სისტემური და მოიცავდა განათლების, ინფრასტრუქტურის, კვლევისა და განვითარების პოლიტიკას (Freeman,1987; Kim, 1997; Kim & Nelson, 2000, Lee, 2015). მათი აზრით, წარმატებული ინდუსტრიული პოლიტიკის მიზნით უნდა მოხდეს ფირმების და სხვა მოთამაშეეების დაკავშირება, ახალი ცოდნის დაგროვება და ურთიერთგაცვლა, რაშიც სახელმწიფო შეასრულებს წამყვან როლს. ასევე, უმთავრესია მთავრობის ჩართვა სარისკო კვლევებში, რითაც იგი ხდება მეწარმე, რომელიც ავითარებს ახალ ტექმოლოგიურ დარგებს და ქსელს, ბიზნესს აძლევს ახალ შესაძლებლობებს და აწვდის განვითარების გრძელვადიან ხედვას.

და ბოლოს, ეკონომიკური გეოგრაფია, აანალიზებს რა ეკონომიკური აქტივობების სივრცით ორგანიზებას, განთავსებას, მდებარეობას და განაწილებას რეგიონებს შორის, მოიცავს განსხვავებულ მიდგომებს კვლევის საგნის, ინდუსტრიების მდებარეობის, ეკონომიკების აგლომერაციების, ტრანსპორტირების, ცენტრი-პერიფერიის თეორიების, ურბანიზაციის ეკონომიკის და სხვა საგნობრივ თემებზე. თავის მხრივ, ინდუსტრიული პოლიტიკა მოიცავს სხვადასხვა ეკონომიკური აქტივობის სივრცით განაწილებას და კოორდინაციას, ისევე როგორც ტრანსპორტირებას, ლოჯისტიკას, საცხოვრისს, ინფრასტრუქტურას, შრომის მიწოდებას და ა.შ. ინდუსტრიული პოლიტიკის ფარგლებში მთავრობამ უნდა უზრუნველყოს ხელსაყრელი პირობები სატრანსპორტო დანახარჯების შესამცირებლად, ეფექტიან წარმოებებში რესურსების მოსაზიდად და განსათავსებლად. შესაბამისად, განვითარებად ქვეყნებში სასიცოცხლოდ მნიშვნელოვანია სივრცითი ელემენტების სიღრმისეული გაგება წარმატებული ეკონომიკური განვითარებისთვის.

გლობალიზაცია ცვლის ინდუსტრიული პოლიტიკის წესებს. ახალი ინდუსტრიული პოლიტიკის იმპერატივია განვითარებადი ეკონომიკის **დივერსიფიკაციის** მოთხოვნა (სტიმულირება), რაც საეჭვოა მოხდეს მთავრობის პირდაპირი მოქმედების გარეშე, რადგან დივერსიფიკაციას აფერხებს

**ინფორმაციული და კოორდინაციული ექსტერნალიები.** მეწარმეებს უნდა მიეცეთ ახალი პროდუქტების წარმოების ექსპერიმენტირების შესაძლებლობა. ამ შემთხვევაში, ინდუსტრიული პოლიტიკა არის თვითაღმოჩენის პროცესი (Rodrik, 2004), როდესაც ფირმები და მთავრობა სწავლობენ ხარჯებს და შესაძლებლობებს და მოდიან სტრატეგიულ კორდინაციაში, უკეთესი კოორდინაციით და სახელმწიფო ინტიტუციების ინდუსტრიულ პოლიტიკაში გაუმჯობესებული კომპეტენციით.

ახალი ინდუსტრიული პოლიტიკის კვლევის მრავალწახნაგოვანი თეორიული შეფასებების მიუხედავად, სამეცნიერო ლიტერატურაში სამი ძირითადი კონცეფტუალური მიმართულება განიხილება. კერძოდ:

**1. ენდოგენური ზრდის თეორია (Romer, 1990), რომელიც ემყარება ცოდნის და კვლევითი საქმიანობის დონეს ქვეყანაში.** მას საფუძველი ჩაუყარა რომერმა (Romer, 1990), აჰიონმა და ჰოვიტმა (Aghion & Howitt, 1992), ასევე გროსმენმა და ჰელფმენმა (Grossman & Helpman, 1991). იგი ქმნის თეორიულ ჩარჩოს განათლებას, კვლევებს და ზრდას შორის ურთიერთკავშირის ასახსნელად.

რომერი (Romer, 1990) ეკონომიკას წარმოებათან და ინოვაციასთან ფოკუსირების კონტექსტით აღწერს. იგი მოითხოვს ადამიან-კაპიტალში რეინვესტირებას. ადამიან-კაპიტალში ინვესტიციების განხორციელებამ შეიძლება გაზარდოს ადამიან-კაპიტალის ფონდი. დამატებითი ადამიან-კაპიტალი არ ცვლის ეკონომიკური ზრდის ბუნებას. აქ, ფაქტორთა კლებადი უკუგების მიზეზით, ზრდის შემზღუდველი ძალები მოქმედებენ.

ახალმა თეორიულმა კვლევებმა გვიჩვენა, რომ ინვესტიციებს კვლევასა და განვითარებაში პოზიტიური ექსტერნალიები ან სოციალური ეფექტები ახასიათებს, რომლებიც ფირმისათვის პირდაპირ კერძო სარგებელს აჭარბებენ. ეს სოციალური ეფექტები კვლევას და განვითარებას სტიმულს აძლევს და მოძრაობაში მოჰყავს ენდოგენური ზრდის მოდელი. ამ შემთხვევაში ტექნოლოგიური უპირატესობის დონე და, შესაბამისად, ეკონომიკის გრძელვადიანი ზრდის დონე, ენდოგენური ხდება. მაგალითად, ადამიან-კაპიტალს შეუძლია გაზრდოს მწარმოებლურობა დამატებითი გამოცდილების მეშვეობით, რომლის შედეგიც მუდმივია ინვესტიციებზე კლებად უკუგებასთან მიმართებაში. შესაბამისად, კლებადი უკუგება შეიძლება თავიდან ავიცილოთ და გავზარდოთ ორივე, ფიზიკური და ადამიანი-კაპიტალი, რომელთა ერთიანობას გაუმჯობესებულ ეფექტიანობასთან შეუძლია ეკონომიკა შემოსავლების და ზრდის დონის ამაღლების გზით წაიყვანოს. ეს ყველაფერი ნიშნავს, რომ ფიზიკურ და ადამიან-კაპიტალში კერძო და საჯარო ინვესტიციებმა შეიძლება ზრდის დონე ხანგრძლივ პერიოდში აამაღლოს. უფრო მეტიც, ქვეყნებმა, ერთ მუშაკზე მაღალი ფიზიკური და ადამიან-კაპიტალით ინტეგრაციის გზით შეიძლება მუდმივად მაღალი ზრდა უზრუნველყონ.

სამწუხაროდ, ემპირიული მონაცემები, რომლებიც უკავშირდება ენდოგენური ზრდის ჰიპოთეზას, არასრულყოფილია და ძირითადად მიუღებელი: არცერთ ქვეყანას არ აქვს ხანგრძლივი ზრდის გამოცდილება. მასშტაბის ეკონომიის და გაფართოების ურთიერთკავშირი პრაქტიკაში მკაფიოდ არ იჩენს თავს. იგი არასრულყოფილი და წინააღმდეგობრივია. პირიქით, მკაფიოდ ჩანს, რომ ქვეყნებში ტექნოლოგის დონე ერთნაირი არ არის და, შესაბამისად, ახალი ტექნოლოგიების დიფუზიას ზრდის პოზიტიური ეფექტები შეიძლება ჰქონდეს.

აჰიონის და ჰოვიტის (Aghion & Howitt, 1992), ასევე გროსმენის და ჰელფმენის (Grossman & Helpman, 1991) თვალსაზრისით ინოვაციას ასევე შუმპეტერისეული ,,შემოქმედებითი ნგრევის/განადგურების" ეფექტი აქვს, რამდენადაც ზოგი ინოვაცია სრულად ანაცვლებს ძველ ტექნოლოგიას. ამ თვალსაზრისიდან გამომდინარე, ინოვაციას აქვს უარყოფითი გარე ეფექტი შუალედური საქონლის მიმდინარე პერიოდში მოქმედ მწარმოებელზე. ამ მიზეზით, თეორიულად დასაშვებია, რომ როდესაც ფირმები ჭარბ ინვესტიციას დებენ ინოვაციებში, პროცესი ძალიან ჩქარდება და ეკონომიკური ზრდა შეიძლება შენელდეს შემოქმედებითი განადგურების პროცესის გამო.

მოგვიანებით მათ შრომებში (Grossman & Helpman, 2006) ხაზგასმა გაკეთდა ,,ტექნოლოგიურ შესაძლებლობებზე", რომელიც გავლენას ახდენს ინოვაციური პროცესის განვითარებაზე. ზრდის ახალი თეორიული მოდელი ადამიან-კაპიტალში ინვესტირებას განიხილავს ახალი იდეების შექმნაში დაბანდებების სახით, რომელშიც განათლება მთავარი დეტერმინანტია.

**2. ეროვნული კონკურენტუნარიანობის უპირატესობის თეორია (პორტერი, 1990), რომელიც მიკროეკონომიკურ დონეზე მხარს უჭერს ცალკეული ქვეყნის საწარმოო კლასტერების ფორმირებას.**

,,თანამედროვე ეკონომიკურ სიტუაციაში, როდესაც კონკურენცია მსოფლიო მასშტაბით სულ უფრო იზრდება, სახელმწიფოს მნიშვნელობა მატულობს. იმის გამო, რომ კონკურენციული ბრძოლის საფუძველი სულ უფრო გადაადგილდება ცოდნის ათვისებისა და შექმნის მიმართულებით, სახელმწიფოს როლი სულ უფრო მნიშვნელოვანი ხდება. კონკურენტული უპირატესობა იქმნება და ნარჩუნდება ძლიერ ლოკალიზებული პროცესების საშუალებით. განასხვავებებს ეროვნულ ფასეულობებში, კულტურაში, ეკონომიკის სტრუქტურაში, არსებულ ორგანიზაციებსა და ისტორიულ განვითარებაში- ყველაფერ ამას წვლილი შეაქვს წარმატებული კონკურენტუანრიანობის მიღწევაში...საბოლოო ჯამში კონკურენტული ქვეყნები წარმატებას აღწევენ იმ დარგებში, სადაც მათი საშინაო პირობები შესაბამის შემთხვევებში უკეთესი, დინამიკური და პერსპექტიული აღმოჩნდება" – ეს დასკვნები ათი წარმატებული ქვეყნის ოთხწლიანი კვლევის შედეგია (Porter, 2004; 162).

კვლევაში დიდი ყურადღება აქვს დათმობილი ცალკეულ

დარგებში კონკურენტული უპირატესობის დეტერმინატებს, მოცემულია იმ მოსაზრებების მოკლე აღწერა, რომლებიც კვლევებიდან გამომდინარეობს და ეხება მთავრობის პოლიტიკას და კომპანიის სტრატეგიას.

მაიკლ პორტერი ეცადა, მეცნიერული ახსნა მოეძებნა გლობალიზაციის პირობებში ეკონომიკის რესტრუქტურიზაციის საკითხზე და პასუხი გაეცა მთავარი კითხვისთვის: რა პირობებში არსებობს მდგრადი და კონკურენტუნარიანი ინდუსტრია გლობალურ გარემოში? ინდუსტრიაში კონკურენცია ნიშნავს რეგიონებს შორის წინააღმდეგობას. წარმატებული ინდუსტრიისთვის უნდა დაფუძნდეს ინდუსტრიული კლასტერი, რომელსაც შემდეგი მახასიათებლები ექნება: ,,ძირითადი კომპეტენციები" (სპეციალური ტექნოლოგიები, სისტემა, კულტურა, ღირებულებები და სხვა) და ინტეგრირებული უნდა იყოს მდგრადი ცოდნისა და ინოვაციების სისტემასთან; განმსაზღვრელია სრული მიწოდების ჯაჭვი ორმხრივი კავშირებით; ასევე, პროფესიონალი მიმწოდებლები და მომსახურების მწარმოებლები; მტკიცე კავშირები სავაჭრო ასოციაციებთან და უნივერსიტეტებთან და ა.შ. პორტერის თეორია გვიჩვენებს, როგორია წარმატებული ინდუსტრიული კლასტერი, მაგრამ არ განიხილავს ისეთ შემთხვევას, თუ როგორ დავიწყოთ ნულიდან.

**3. ეროვნული საინოვაციო სისტემების კონცეფცია (Freeman, 1987; Nelson, 1993. და ა.შ), რომელიც ემყარება ინოვაციებზე ზემოქმედებას საერთო ეროვნული ეკონომიკურ-პოლიტიკური მდგომარეობიდან, სავაჭრო პოლიტიკისა და განათლების სექტორის, ინსტიტუტების ქცევიდან გამომდინარე.**

ეროვნული საინოვაციო სისტემების კონცეფციის განხილვისას ავტორები გვთავაზობენ ინდუსტრიული და ტექნოლოგიური პოლიტიკების თანამედროვე დისკუსიის საკითხებს. ძალიან მნიშვნელოვანია ფაქტორების, ორგანიზაციების და პოლიტიკების გავლენა ეროვნული ფირმების ინოვაციურობის ხარისხზე. განმსაზღვრელია ტექნოლოგია და სამეცნიერო კვლევები, ასევე სოციალური ინსტიტუტები, რომლებიც ინოვაციების შემუშავებაში მნიშვნელოვან როლს თამაშობენ. მათში მოიაზრება ინდუსტრიული და სახელმწიფო კვლევითი ლაბორატორიები, კვლევითი დაწესებულებები, ინდუსტრიული პოლიტიკის სააგენტოები. ეს ინსტიტუტები საფუძვლებს ქმნიან ეროვნული საინოვაციო სისტემებისთვის. ინოვაციურობის პოლიტიკის განსხვავებები დამოკიდებულია რესურებით უზრუნველყოფაზე, ეროვნული უსაფრთხოების პირობებზე, ისტორიულ და სოციალურ მეხსიერებაზე. ეფექტიანი ინოვაციური სისტემის მდგენელებია ძლიერი საბაზისო კომპეტენციები, მაღალი ხარისხის განათლება და ტრენინგები და სტაბილური და ხელსაყრელი ეკონომიკური და სავაჭრო პოლიტიკა.

ვ. ჩიქის (Chick, 2018) ნაშრომის მიხედვით, ლიბერალიზმის გაბატონების ფონზე მთავრობებმა დაიჯერეს, რომ ისინი არაეფექტიანები არიან კერძო სექტორთან შედარებით. ეს საკითხი კი დებატების თემად მხოლოდ ბოლო პერიოდში იქცა. ლიბერალიზმის პირობებში ინდუსტრიული პოლიტიკა ძალიან მარტივია: კერძო სექტორს რჩება არჩევანი, თუ სად განათავსოს რესურსები საბაზრო მოთხოვნის შესაბამისად. მისი თვალსაზრისით, საკითხის შესწავლა აქტუალურია არამხოლოდ კეინსიანური მიდგომების და გამოცდილების გათვალისწინებით, არამედ საბაზისო პრინციპების კრიტიკული განხილვის პოზიციებიდან.

ვარვიკი და ნოლანი (Warwick & Nolan, 2014) ხაზგასმით მიანიშნებენ ინდუსტრიული პოლიტიკის შემმუშავებლების მხრიდან მზარდ ინტერესზე. ნაშრომში ყურადღებას ამახვილებენ ინდუსტრიული პოლიტიკის შეფასების მეთოდოლოგიებზე, რადგანაც ხშირ შემთხვევაში მის შესაფასებლად რესურსები მწირია და თან მეთოდოლოგიური გამოწვევების წინაშეც დგას.

პოლიტიკის შემმუშავებლებმა კლასტერის წარმატების მისაღწევად უნდა შეასრულონ შუამავლის, დიალოგის წარმმართველის როლი, მხარი დაუჭირონ ბიზნესს ინფრასტრუქტურის განვითარებით და ლოკალურ დონეზე წაახალისონ კავშირები უნივერსიტეტსა და ინდუსტრიას. ახალი ინდუსტრიული პოლიტიკის მიმართ არსებულ გამოწვევებს შორის უმთავრესია ინფორმაციის ასიმეტრიულობის საკითხი მთავრობასა და ბიზნესს შორის. კერძო სექტორიდან უფრო მეტი ინფორმაციის მიღებით შესაძლებელია ,,უფრო ინფორმირებული პოლიტიკის" შემუშავება. სახელმწიფო – ბიზნესს შორის ურთიერთობებში ინფორმაციის გაცვლასთან ერთად ძალიან მნიშვნელოვანი საკითხია ურთერთნდობა.

ინდუსტრიული პოლიტიკის განხილვა ეროვნული ინდუსტრიული სტარატეგიის დონეზე უნდა ხორციელდებოდეს დინამიკაში, ცალკეული ინსტრუმენტის, სექტორის ან კლასტერის პოლიტიკის სტარატეგიასთან ურთიერთკავშირის ჭრილში, რადგანაც ინდუსტრიული სტრატეგია სელექციურ ასპექტს მოიცავს. იგი ასევე მოიცავს ვერტიკალურ ინდუსტრიულ პოლიტიკას და ჰორიზონტალურ პოლიტიკასაც. ინტეგრირებული და სტრატეგიული ინდუსტრიული პოლიტიკის გავლენის შეფასება ბიზნესსა და ეკონომიკაზე საჭიროებს წლებს, რათა მატერიალიზებული იყოს შედეგები. რიგ ქვეყნებს შექმნილი აქვთ სპეციალური ინსტიტუტები ინდუსტრიული პოლიტიკის გავლენის, კლასტერული პოლიტიკის და ინოვაციური განვითარების შესაფასებლად (მაგალითად, ნიდერლანდები, გერმანია, შვედეთი და ა.შ).

**ამრიგად, ეკონომიკური თეორიული მიდგომების ანალიზი გვიჩვენებს, რომ თანამედროვე ეტაპზე ახალი ინდუსტრიული პოლიტიკა ემყარება სტრატეგიულ თანამშრომლობას მთავრობასა და კერძო სექტორს შორის,** რათა გამოიკვეთოს რესტრუქტურიზებისთვის ყველაზე მნიშვნელოვანი ხელშემშლელი ფაქტორები და ინტერვენციების ტიპები მათ გადასალახად. ახალი ინდუსტრიული პოლიტიკა ნიშნავს სახელმწიფოს მხრიდან ფირმების ფორმირების, მათი აგლომერაციის, ინოვაციებისა და

კონკურენტული უპირატესობის მოპოვების ხელშეწყობას ღია ეკონომიკის პირობებში. ახალი ინდუსტრიული პოლი–ტიკის შესაფასებლად გამოიყენება ახალი მიდგომები, რომელმაც უნდა უპასუხოს პოლიტიკის მთავარ გამოწვევას – ინფორმაციის ასიმეტრიის პრობლემის გადაწყვეტას მთავრო–ბასა და ბიზნეს შორის.

## ლიტერატურა/REFERENCES


Lekashvili, E. (2018). For the Actualization of Scientific Study on New Industrial Policy, Third International Scientifical Conference, Challenges of Globalization in Economics and Business", TSU Faculty of Economics and Business, 25-26/ Oct./. Conference Proceedings. pp. 237-240 (In Georgian).

Aghion, P. and Howitt, P. A Model of Growth Through Creative Destruction. Econometrica, Vol. 60, No. 2 (Mar., 1992), pp. 323-351 Published by: The Econometric Society Stable URL: http://www.jstor.org/stable/2951599;

Amsden, A. (1989). Asia's Next Giant: South Korea and Late Industrialization. Oxford University Press. New York and Oxford, UK.

Balassa, B. (1971). The Structure of Protection in Developing Countries. Johns Hopkins University Press. Baltimore.

Gagnidze, I. (2016) The Impact of Entrepreneurial Universities on the Innovative Development of Economy, ¬III International scientific and practical conference "Strategic Imperatives of Modern Management", KNEY, Kiev, 2016, pp. 186-192. http://wiki.kneu.kiev.ua/bitstream/2010/20956/1/186-192.pdf

Chang, HJ. (2009). Industrial policy: Can we go beyond an unproductive confrontation? Paper presented at the Annual World Bank . Conference on Development Economics, 22-24 June, Seoul, Republic of Korea. Available at: http://siteresources.worldbank.org/INTABCDESK2009/Resources/Ha-Joon-Chang.pdf.

Chick Victoria, Industrial Policy, then and now, https://rwer.wordpress.com/comments-on-rwer-issue-no-84/ (18.12.18).

Edwards, S.(1988). Exchange Rate Misalignment in Developing Countries. John Hopkins University Press. Baltimore.

Freeman, C. (1987). Technology, Policy, and Economic Performance: Lessons from Japan. Pinter Publishers. London.

Grossman, G. and Helpman, E. (1991). Innovation and Growth in the Global Economy. MIT Press Cambridge, MA.

Johnson, C (1982). MITI and the Japanese Miracle: The Growth of Industrial Policy, 1925–1975. Stanford University Press. Stanford, CA.

Kim, L.(1997). Imitation to Innovation: The Dynamics of Korea's Technological Learning. Harvard Business School Press. Boston.

Kim, L, and Nelson, RR. (2000). Technology, Learning and Innovation: Experiences of Newly Industrializing Economies. Cambridge University Press. Cambridge, UK.

Lee, K. (2015). Industrial policies for upper-middle-income countries. E15Initiative. International Centre for Trade and Sustainable Development (ICTSD) and World Economic Forum. Geneva. Available at:http://e15initiative.org/publications/industrial-policiesfor-upper-middle-income-countries/

Lin, JF. (2011). From flying geese to leading dragons: New opportunities and strategies for structural transformation in developing countries. Policy Research Working Paper No. 5702. World Bank. Washington, DC.

Lin, JF, and Chang HJ (2009). Should industrial policy in developing countries conform to comparative advantage or defy it? A debate between Justin Lin and Ha-Joon Chang. Development Policy Review 27(5): 483–502.

Lin JY., and Treichel, V. (2014). Making industrial policy work for development.

Porter, M.(2004)., Competitive Strategy, technices for analysing industries and copmpetitors, The Free Press.

Porter, M. (1990). The Competitive Adventage of Nation, The Free Press;

Nelson, R. (1993). National Innovation Systems: A Comparative Analysis . University of Illinois at Urbana-Champaign›s Academy for Entrepreneurial Leadership Historical Research Reference in Entrepreneurship. Available at SSRN: https://ssrn.com/abstract=1496195

Nubler, I. (2014). A theory of capabilities for productive transformation: Learning to catch up

Pack, H., and Saggi ,K. (2006). Is there a case for industrial policy? A critical survey. The World Bank Research Observer 21(2): 267–97.

Rodrik, D. (2004). Industrial policy for the twenty-first century. CEPR Discussion Paper 4767. Centre for Economic Policy Research. London.

Romer, M. Paul. (1990). Endogenous Technological Change. Journal of Political Economy, Vol. 98, No. 5, Part 2: The Problem of Development: A Conference of the Institute for the Study of Free Enterprise Systems (Oct., 1990), pp. S71-S102 Published by: The University of Chicago Press Stable URL: https://www.jstor.org/stable/2937632

Should Industrial Policy in Developing Countries Conform to Comparative Advantage or Defy it? A Debate Between Justin Lin and Ha-Joon Chang (2009)

UNCTAD (2009). Least Developed Countries Report 2009: The State and Development Governance. United Nations. Geneva and New York.

Wade, R. (1990). Governing the Market. Economic Theory and the Role of Government in East Asian Industrialization. Princeton University Press. Princeton, NJ.

Wade, R. (2010). After the Crisis: Industrial Policy and the Developmental State in Low-Income Countries, London School of Economics and Political Science. Global Policy. pp.150-156.

Warwick, K. (2013). Beyond industrial policy: Emerging issues and new trends. OECD Science, Technology and Industry Policy Paper No. 2. Organization for Economic Cooperation and Development. Paris.

Warwick, K. et A. Nolan (2014), « Evaluation of Industrial Policy: Methodological Issues and Policy Lessons », OECD Science, Technology and Industry Policy Papers, No. 16, Éditions OCDE, Paris. DOI: http://dx.doi.org/10.1787/5jz181jh0j5k-en

Wolf, C .(1988). Markets or Governments: Choosing between Imperfect Alternatives. MIT Press. Cambridge, MA.

JEL Classification: E20, J21, J24, J64 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.004

# THE GOAL AND MODERN TENDENCIES OF THE LABOR MARKET POLICY

## SALOME KOBAKHIDZE

**PhD student**

Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia

salome.kobakhidze@tsu.ge

**Abstract.** Inclusive and well-functioning labor markets are a prerequisite for the economic strength of a country. This includes ensuring enough jobs and social justice protection. Having a job is an important factor for material well-being, security, equality and personal human development, but in Georgia the status of an employee is not associated with normal living conditions. Due to high level of poverty in the country, the population agrees to work for an inadequate fee. The part of the informal sector in the labor market is quite high, this is mainly associated with low pay, unbearable conditions and the absence of safety standards. In such conditions, the main task of the government is to protect the social rights of workers, reduce the informal sector of the labor market, and implement effective and non-discriminatory labor market and employment policies.

**KEYWORDS:** LABOR MARKET, EMPLOYMENT POLICY, LABOR FORCE, STRUCTURE OF UNEMPLOYMENT, STRUCTURAL UNEMPLOYMENT, “UNSATISFIED” WORKERS

***For citation:*** Kobakhidze S. (2020). The Goal and Modern Tendencies of the Labor Market Policy. *Globalization and Business, №9*, pp. 35-41 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.004

JEL Classification: E20, J21, J24, J64 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.004

# შრომის ბაზრის პოლიტიკის მიზანი და თანამედროვე ტენდენციები

**სალომე კობახიძე**
**დოქტორანტი**
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
salome.kobakhidze@tsu.ge

**საკვანძო სიტყვები:** შრომის ბაზარი, დასაქმების პოლიტიკა, სამუშაო ძალა, უმუშევრობის სტრუქტურა, სტრუქტურული უმუშევრობა, „დაუკმაყოფილებელი“ დასაქმებულები

***ციტირებისთვის:*** კობახიძე ს. (2020). შრომის ბაზრის პოლიტიკის მიზანი და თანამედროვე ტენდენციები. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9*, გვ. 35-41. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.004

## შესავალი: შრომის ბაზრის პოლიტიკის მიზანი და სტრატეგიები

სახელმწიფომ უნდა შექმნას მოქალაქეთა უფლებების სრული რეალიზაციის პირობები, რათა გარანტირებული იყოს მათი თანაბარი შესაძლებლობების არჩევანი პროფესიასა და დასაქმებაში, განახორციელოს პროგრამები პროფესიული განათლების და გადამზადების უზრუნველსაყოფად. შეამციროს შრომის ბაზრის სოციალური დანაკარგები. მაგრამ, როგორც ქვეყნების განვითარება მეტყველებს, დღეს სოციალური რისკები და შრომის უზრუნველყოფის რეგულირების პრობლემები კიდევ უფრო იზრდება და ახალი გამოწვევების წინაშე აყენებს მარეგულირებელ ინსტიტუტებს.

შრომის ბაზარი საბაზრო ეკონომიკის შემადგენელი უმნიშვნელოვანესი ელემენტია. მასზე უშუალოდ აისახება სახელმწიფოს ეკონომიკური პოლიტიკის გამტარებელთა მიერ მიღებული გადაწყვეტილებები და ქვეყანაში წარმოქმნილი ეკონომიკური და სოციალური მოვლენები. შრომის ბაზარი არის ადგილი სადაც დასაქმებულები და დამსაქმებლები ხვდებიან ერთმანეთს და ურთიერთქმედებენ საკუთარი კეთილდღეობის ოპტიმიზაციის მიზნით.

შრომის ბაზარი, ეს არის სოციალური ნორმების, ინსტიტუტებისა და საზოგადოებრივი ურთიერთობების სისტემა, რომელიც უზრუნველყოფს სამუშაო ძალის კვლავწარმოებას, განაწილებასა და გამოყენებას მოთხოვნა–მიწოდების კანონის საფუძველზე. შრომის ბაზარზე დამქირავებელთა და სამუშაოს მაძიებელთა ინტერესების შეთანხმებას შრომის ბაზრის მექანიზმი უზრუნველყოფს, რომლის ძირითადი ელემენტებია სამუშაო ძალაზე მოთხოვნა, სამუშაო ძალის მიწოდება, შრომის ფასი და კონკურენცია.

ქვეყანაში უმუშევრობისა და დასაქმების დონის შესწავლა და შემდეგი სტატისტიკური მაჩვენებლების – მოსახლეობის განაწილება ეკონომიკური აქტივობის მიხედვით, დასაქმებულთა განაწილება ეკონომიკური საქმიანობის სახეების მიხედვით, დასაქმებულთა განაწილება სამუშაოზე დაკავებული პოზიციების მიხედვით და ა.შ. – გაანგარიშება, საშუალებას აძლევს სახელმწიფოს, გაატაროს ეფექტიანი შრომის ბაზრისა და დასაქმების პოლიტიკა (მაკალათია, 2014 გვ. 105).

ინსტიტუციური მიდგომის თვალსაზრისით, შრომის ბაზარი ქმნის განსაკუთრებულ იმსტიტუციურ სისტემას, რომელიც უზრუნველყობს დამსაქმებელთა და დასაქმებულთა ურთიერთქმედებას, ხელს უწყობს მათ მოლაპარაკებას დასაქმებისა და შრომის გამოყენების პირობების, მხარეთა უფლება–მოვალეობებისა და ინტერესების რეალიზაციის თაობაზე. შრომის ბაზრის ინსტიტუტები ადგენენ შრომით საქმიანობაში ჩართული აგენტების ქცევის საზღვრებს, ერთიან სისტემაში მოჰყავთ შრომითი მომსახურების სასიცოცხლო რესურსებზე გაცვლასთან დაკავშირებული სოციალურ–ეკონომიკური ურთიერთობები (არნანია–კეპულაძე, 2015, გვ.2).

თანამედროვე მსოფლიოში შრომითი ურთიერთობები გლობალური გამოწვევების წინაშე დგას. შრომის ბაზარზე კონკურენციის ზრდამ მაღალი მწარმოებლურობის მქონე სამუშაო ძალაზე მოთხოვნის ზრდას შეუწყო ხელი. ამასთან ისეთი გლობალური პროცესები, როგორიცაა: კაპიტალისა და სამუშაო ძალის გადინება, დიდ გავლენას ახდენს დასაქმების პირობებზე და შრომითი ურთიერთობების ფორმირებაზე. გასათვალისწინებელია, რომ შრომის ბაზრისა და დასაქმების პოლიტიკის ფორმირება ამ პირობების გათვალისწინებით უნდა ხორციელდებოდეს (მელაძე 2012).

მსოფლიოში სამუშაო ძალა არათანაბრადაა გადანაწილებული. მისი უდიდესი ნაწილი განვითარებად ქვეყნებზე მოდის (ILOSTAT database 2019). არაადექვატური

ანაზღაურების საფასურად მუშაობას ქვეყანაში არსებული სიღარიბის მაღალი დონე აიძულებს მოსახლეობას. ისინი იმაზეც თანხმდებიან, რომ გახდნენ შრომითი მიგრანტები, რათა უფრო მაღალანაზღაურებადი სამუშაო იპოვონ. ამ სიტუაციაში ქვეყნის ხელისუფლების მთავარი ამოცანა ეფექტიანი და არადისკრიმინაციული შრომის ბაზრისა და დასაქმების პოლიტიკის გატარებაა.

განვითარებად და პოსტსაბჭოთა ქვეყნებში განსაკუთრებით დიდ მასშტაბებს აღწევს არაფორმალური შრომითი ურთერთობები. საყურადღებოა, რომ პოსტსაბჭოთა სივრცეებში არაფორმალური საქმიანობა გადარჩენის სტრატეგია უფროა, ვიდრე ეკონომიკური საქმიანობის ფორმა (Smith and Stenning, 2006. P. 192, Aliyev, 2015. P.8). შრომის ბაზარზე დასაქმებულთა კატეგორიასთან ერთად არსებობენ თვითდასაქმებულებიც, რომელთა წილიც შრომის ბაზარზე საკმაოდ დიდია (48.7%), (საქსტატი, 2019). მათზე შრომითი ურთიერთობების რეგულირება სხვადასხვა ძალისხმევითა და ზომით ხორციელდება. განსხვავებული პირობების შესაბამისად, თვითდასაქმებულები ზოგჯერ მთლიანად ამოვარდნილნი არიან რეგულირების სფეროდან. ჩრდილოვანი ეკონომიკის მაღალი წილი კი – ამუხრუჭებს ქვეყნის ეკონომიკურ განვითარებას (მელაძე, 2012).

შრომის ბაზარზე არსებული პრობლემების სპექტრი გაფართოვდა და მისმა სტრუქტურულმა ცვლილებებმა, კომპანიების ტექნოლოგიურმა სიახლეებმა, ინოვაციურმა ცვლილებებმა სამუშაო ძალა ახალი გამოწვევების წინაშე დააყენა. გაიზარდა უფსკრული კვალიფიციურ და არაკვალიფიციურ სამუშო ძალაზე მოთხოვნას შორის და კვლავინდებურად დაისვა საკითხი სამუშაო ძალის სოციალური უფლებების დაცვაზე.

ამასთან, მწვავე კონკურენტული ურთიერთობები აიძულებს კომპანიებს, შეამციროს საერთო ხარჯები, რომელიც განათლებაში, ტრეინინგებსა და შრომითი უნარ-ჩვევების ჩამოყალიბებაში კაპიტალდაბანდებების ზრდის გზით ხორციელდება.

პოსტკომუნისტურ ქვეყნებში ცენტრალური გეგმური ეკონომიკიდან საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლის პროცესში საწარმოების რესტრუქტურიზაციის შედეგად უმუშევრობა ერთ-ერთი ყველაზე მწვავე პრობლემა გახდა, ხოლო ადრინდელი სოციალური დაცვის სისტემა არაადექვატური აღმოჩნდა ახალი პირობების მიმართ (მელაძე 2012).

XX საუკუნის ბოლო და XXI საუკუნის დასაწყისი ვაჭრობისა და კაპიტალის სწრაფი განვითარებითა და ზრდით აღინიშნებოდა, რომელიც მთლიანად დადებითად მოქმედებდა დასაქმების ზრდაზე, მაგრამ 90-იანი წლებისა და 2008 წლის გლობალური კრიზისების შემდეგ გამოვლინდა შრომის რეგულირებისა და რისკების დაცვის ახალი მექანიზმების ფორმირების აუცილებლობა. ეს საკითხი აქტუალური გახდა არა მხოლოდ განვითარებად, არამედ, განვითარებულ ქვეყნებშიც, სადაც გლობალურმა ფინანსურმა კრიზისმა უდიდესი დარტყმა მიაყენა შრომის ბაზრებს. იმის მიუხედავად, რომ ფინანსურ ბაზრებზე რეგულაციების არარსებობამ საფრთხე შეუქმნა ქვეყნების ეკონომიკას, სამუშაო ადგილებს და შემოსავლებს, ბევრ ქვეყანას მაინც მოუხდა დერეგულირების პოლიტიკის გატარება (International Labour Organization, 2018, p. 3-4, 26).

## შრომის ბაზრის პოლიტიკის თანამედროვე ტენდენციები

2018 წლის ბოლოს საქართველოში 860 ათასი ადამიანი იყო დაქირავებით დასაქმებული და 833 ათასი იყო თვითდასაქმებული (საქსტატი, 2019). ასეთი ტიპის დასაქმებულებს მიეკუთვნებიან სოფლის მეურნეობაში დასაქმებულები, რეპეტიტორები, ტაქსის მძღოლები, საცალო ვაჭრობით დაკავებული ფიზიკური პირები და ა.შ. ეს ადამიანები სასურველი სამსახურის პოვნამდე სხვადასხვა გზით ცდილობენ შემოსავლის მიღებას. შესაბამისად, როდესაც საქართველოში ჩნდება ახალი ანაზღაურებადი სამუშაო ადგილები არ ნიშნავს, რომ ამ ადგილებს აუცილებლად უმუშევრები დაიკავებენ. სავსებით შესაძლებელია, ახალი სამუშაო ადგილების უმეტესობა თვითდასაქმებულებმა დაიკავონ და უმუშევართა სტატისტიკური რაოდენობა თითქმის იგივე დარჩეს.

რაც შეეხება შრომის პროდუქტიულობას: 2010 წელს ერთი დასაქმებული საქართველოს ეკონომიკაში ქმნიდა 12 700 ლარის დამატებულ ღირებულებას, 2018 წლის კი 17 500 ლარისას (2010 წლის ფასებში). ეს ნიშნავს, რომ შრომის პროდუქტიულობა 38%-ით გაიზარდა და შეიძლება ითქვას, რომ ამჟამად სამუშაო ადგილები ბევრად უფრო მაღალ კვალიფიკაციას და ცოდნას მოითხოვს, ვიდრე ადრე. (საქსტატი 2019, ნამჩავაძე, 2019).

**სტრუქტურული ტრანსფორმაცია და სამუშაოს ხარისხი.** სამუშაო პირობები სექტორების მიხედვით შეიძლება მნიშვნელოვნად განსხვავებული იყოს. ვინაიდან სამუშაო პირობების ევოლუცია მნიშვნელოვან კავშირშია ეკონომიკის სტრუქტურულ ცვლილებებთან. სტრუქტურული ტრანსფორმაციის პროცესი უნდა შეფასდეს არა მხოლოდ დასაქმებულთა რაოდენობით, არამედ ისეთი ნაკლებად ხელშესახები შრომის ბაზრის მაჩვენებლებითაც, როგორიცაა სამუშაო პირობები და შრომითი ხელშეკრულებები (ILO 2018, ibid).

სოფლის მეურნეობის წილი მთლიან დასაქმებაში მცირდება მთელი მსოფლიოს მასშტაბით. გლობალურ დონეზე ეს მაჩვენებელი 1991 წლიდან 2018 წლამდე, 44-დან 28 პროცენტამდეა შემცირებული საშუალო შემოსავლის მქონე ქვეყნებში. ასევე მცირდება წარმოების სექტორში დასაქმებულთა წილიც მსოფლიოში. ამ ტენდენციას ყველაზე უკეთ ვხედავთ მაღალი შემოსავლის მქონე ქვეყნებში. სექტორები, რომლებიც გაფართოების ტენდენციით ხასიათდება, არის სამშენებლო სექტორი, სადაც შეინიშნება

მომსახურე პერსონალის დეფიციტი და ასევე საბაზრო მომსახურების დეფიციტი. გლობალურ დონეზე მომსახურებამ დასაქმების თითქმის ნახევარს მიაღწია 2018 წლისთვის. დასაქმებაში მომსახურების წილის ზრდის ტენდენცია სავარაუდოდ მომავალშიც გაგრძელდება (ILO, 2019).

ქვეყანაში შრომით ურთიერთობებში მონაწილე ადამიანების პოლარიზაციასთან ერთად (ერთის მხრივ, დამსაქმებლები, მეწარმეები, მესაკუთრეები, და მეორეს მხრივ, დასაქმებულები) იზრდება მათ შორის ინტერესთა შეუსაბამობაც. ეს წინააღმდეგობები ქმნის სხვადასხვა უთანხმოების, დავების და კონფლიქტების გაჩენის ობიექტურ საფუძველს სოციალურ, ეკონომიკურ და, რაც მთავარია, შრომით ურთიერთობებში. მდგომარეობას ამძაფრებს ის ფაქტიც, რომ მართვის სტრუქტურებში ხშირად მოდიან ბიზნესმენები, რომელთაც არ გააჩნიათ ცოდნა სახელმწიფო სტრუქტურების მართვის საკითხებში, არ იციან შრომის კანონმდებლობა და შესაბამისად არ ზრუნავენ მომუშავეთა უფლებების დაცვაზე. ეს საბოლოოდ იწვევს შრომისა და სხვა კანონმდებლობის უკანონო აღსრულებას, რომელიც არღვევს დასაქმებულების შრომით უფლებებს (მელაძე 2012).

საქართველოში სტრუქტურული უმუშევრობის მეტნაკლებად ზუსტ პროცენტულ განზომილებაში შეფასება საკმაოდ რთულია. ქვეყანაში სამუშაოს მაძიებელთა აღრიცხვა უკვე დიდი ხანია აღარ ხორციელდება და მათი პროფესიული სტრუქტურის შეფასების ერთადერთი წყაროს შინამეურნეობების ინტეგრირებული გამოკვლევა წარმოადგენს. სტრუქტურული უმუშევრობის მოდელი საქართველოში ხასიათდება შემდეგი ნიშან-თვისებებით:

- განათლების სისტემა არ ან ვერ ამზადებს შრომის ბაზარზე მოთხოვნადი სპეციალობის კადრებს;
- განათლების სისტემა, როგორც უმაღლესი, ისე პროფესიული, ვერ იძლევა რელევანტურ კვალიფიკაციას. ანუ განათლების ცენზი და მისი მფლობელის ფაქტობრივი ცოდნა და შეძენილი უნარები ერთმანეთს არ შეესაბამება.

ყოველივე ამის შედეგად, ქვეყნის ეკონომიკა ვერ უზრუნველყოფს ბაზარზე არსებული შრომითი რესურსის ადექვატური სამუშაო ადგილების გენერირებას. აღსანიშნავია ის გარემოებაც, რომ საქართველოს ეკონომიკა უმეტესად დაბალი კვალიფიკაციის სამუშაო ადგილებს ქმნის, რომელთა დაკავება, უმეტეს შემთხვევებში, არ საჭიროებს სპეციალურ განათლებას.

სტრუქტურული უმუშევრობის ასპექტში განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ხანგრძლივი უმუშევრობის პროფესიული ნიშნით განხილვა. საყურადღებოა, რომ განათლების სისტემის მიერ მომზადებული კადრი ხანგრძლივი უმუშევრობის შედეგად კარგავს კვალიფიკაციას, ან იძულებულია უფრო დაბალი კვალიფიკაციის და ანაზღაურების პირობებში იმუშაოს. სამუშაო ძალის **დეკვალიფიკაცია** სტრუქტურული უმუშევრობის ერთ-ერთი მთავარი ნეგატიური შედეგია (კაკულია, კაპანაძე 2016, გვ. 31).

**დიაგრამა №1**




*წყარო: საქართველოს შინამეურნეობების ინტეგრირებული გამოკვლევის მონაცემთა ბაზა. კვლევა – უმუშევრობის სტრუქტურა და სტრუქტურული უმუშევრობა საქართველოში (კაკულია, კაპანაძე ,2016, გვ.32).*

როგორც №1 დიაგრამაზეა ნაჩვენები, ხანგრძლივი უმუშევრების თითქმის 60 პროცენტს უმაღლესი და საშუალო კვალიფიკაციის მქონე სპეციალისტები შეადგენენ. საიდანაც ძირითადი ნაწილი (42 პროცენტი) უმაღლესი კვალიფიკაციის სპეციალისტია. დეკვალიფიკაციის ასეთი მასშტაბი აშკარად ადასტურებს საქართველოში სტრუქტურული უმუშევრობის პრობლემის სიმწვავეს (კაკულია, კაპანაძე, 2016, გვ.33)

სტრუქტურული უმუშევრობის კონტექსტში განსაკუთრებით მნიშვნელოვანია „დაუკმაყოფილებელი" დასაქმებულების პრობლემა. ადამიანები, რომელთაც ცენზით მიღებული კვალიფიკაციით ვერ შეძლეს სამუშაო ადგილის პოვნა და დათანხმდნენ სხვა კვალიფიკაციის, ან უფრო დაბალი კვალიფიკაციის სამუშაოს. იმის მიუხედავად, რომ ეს ადამიანები დასაქმებულები არიან, ისინი არ არიან კმაყოფილნი საკუთარი სამუშაოთი. ამ მოვლენას შესაძლებელია ფარული სტრუქტურული უმუშევრობა ეწოდოს.

შინამეურნეობების ინტეგრირებული გამოკვლევის მონაცემთა ბაზაზე დაყრდნობით გაკეთებულ კვლევაში გამოვლინდა რომ ფარული სტრუქტურული უმუშევრობის

ყველაზე მაღალი დონე, პროფესიული განათლების მქონე მოსახლეობაშია (58.2%). ეს საყურადღებო ტენდენცია ხაზს უსვამს იმ გარემოებას, რომ პროფესიული განათლება თითქმის ვერ უზრუნველყოფს კვალიფიკაციით დასაქმების შესაძლებლობას.

„დაუკმაყოფილებელი" დასაქმებულების პრობლემა ყველაზე მეტად განათლების სისტემისა და შრომის ბაზრის დაბალი კონგრუენტულობის შედეგია. რონდელის ფონდის 2016 წლის, საქართველოს სტრუქტურული უმუშევრობის კვლევაში ნაჩვენებია, რომ სერტიფიცირებული პროფესიებისა და ფაქტიური დასაქმების სტრუქტურები ერთმანეთთან თითქმის არ კორელირებენ. შეიძლება ითქვას, რომ სწორედ ეს გარემოება იწვევს „დაუკმაყოფილებელი" დასაქმებულების პრობლემას (კაკულია კაპანაძე, 2016, გვ. 35).

დასაქმების სახელმძღვანელო პრინციპები ევროპაში (ევროპა 2020 წლის სტრატეგიის სახელმძღვანელო პრინციპების მე-2 ნაწილი) აქცენტს აკეთებს დასაქმების აქტიური პოლიტიკის განხორციელებაზე. შრომის ბაზრის სერვისები მოიცავს დასაქმების საჯარო სამსახურის მიერ განხორციელებულ ყველა სერვისსა და აქტივობას, ამ უკანასკნელში შედის, ასევე საჯარო დაფინანსებით განხორციელებული ნებისმიერი პროგრამა სამუშაოს მაძიებელთათვის. რაშიც მოიაზრება უმუშევართა და სხვა სამიზნე ჯგუფების გააქტიურებაზე მიმართულ ღონისძიებები: ტრენინგები, სამუშაო ადგილზე როტაცია და სამუშაოს დანაწილება, დასაქმების წახალისება, მხარდაჭერით დასაქმება და რეაბილიტაცია, სამუშაო ადგილის პირდაპირი შექმნა და მეწარმეობის განვითარება. უნდა აღინიშნოს, რომ ევროკავშირში შრომის ბაზრის პოლიტიკა ექსკლუზიურად ფოკუსირდება შრომის ბაზარზე არსებულ კონკრეტულ ჯგუფებზე, როგორებიცაა უმუშევრები, დასაქმებულები, რომლებიც სამუშაოს არანებაყოფლობითი დაკარგვის რისკის წინაშე დგანან და ეკონომიკურად არააქტიური მოსახლეობა, რომელსაც სამუშაოს დაწყება სურს.

ეს პოლიტიკა მოიცავს დასაქმების საჯარო სამსახურსა და ადმინისტრაციაზე გაწეულ ხარჯს, მომზადება/გადამზადების პროგრამებს, სკოლიდან სამუშაოზე გადასვლის წამახალისებელ სპეციალურ პროგრამებს ახალგაზრდებისათვის, პროგრამებს, რომლებიც უმუშევარ ადამიანებს ეხმარება სამუშაოს პოვნაში და შეზღუდული შესაძლებლობის მქონე პირთათვის სპეციალურ პროგრამებს.

2016 წლის 4 აპრილს გამოიცა დადგენილება შრომის ბაზრის აქტიური პოლიტიკის სტრატეგიისა და მისი განხორციელების 2016-2018 წლების სამოქმედო გეგმის დამტკიცების შესახებ, რომლის მიზანიც იყო საქართველოში შრომის ბაზრის აქტიური პოლიტიკის შემუშავება, რომელიც მიმართული იქნება მოსახლეობის შრომით ინტეგრაციაზე, პროდუქტიული დასაქმებისა და შემოსავლის გენერირების შესაძლებლობების გაზრდაზე (საქართველოს მთავრობის დადგენილება №167. 2016).

არსებული ინიციატივების საფუძველზე შეიქმნა შრომის ბაზრის საკითხებზე მომუშავე გარკვეული პასუხისმგებელი სტრუქტურები: საქართველოს შრომის, ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტროს (შემდგომში – სამინისტრო) შრომისა და დასაქმების პოლიტიკის დეპარტამენტი, ასევე სამინისტროს სახელმწიფო კონტროლს დაქვემდებარებული საჯარო სამართლის იურიდიული პირის – სოციალური მომსახურების სააგენტოს (შემდგომში – სსიპ – სოციალური მომსახურების სააგენტო) ბაზაზე ჩამოყალიბდა დასაქმების პროგრამების დეპარტამენტი. აღნიშნული პროგრამის განხორციელების შედეგად:

- შემუშავდა შრომის ბაზრის აქტიური პოლიტიკის განხორციელებისათვის საჭირო კონცეპტუალური, იურიდიული და ოპერაციული ჩარჩო;
- შემუშავდა შრომის ბაზრის აქტიური პოლიტიკის გასატარებლად საჭირო კანონმდებლობა;
- გაუმჯობესდა შრომის ბაზრის სერვისებზე ხელმისაწვდომობის ხარისხი (შეიქმნა ელექტრონული სივრცე WorkNet, რომლითაც დამსაქმებლებს მიეცათ საშუალება სასურველი ადამიანისეული რესურსის მოძიებისა, ქვეყნის მასშტაბით, ხოლო დასაქმების მსურველებს კი – საქართველოში არსებული ვაკანსიების გაცნობის შესაძლებლობა);
- შრომის ბაზარზე მომზადების/გადამზადების პროგრამების საშუალებით შემცირდა სამუშაო ძალაზე მოთხოვნა-მიწოდების დისბალანსი და სხვა სტრუქტურული შეუსაბამობები (სამუშაოს მაძიებელთათვის ხორციელდება მომზადება/გადამზადების პროგრამები კერძო და საჯარო მიმწოდებლების საშუალებით, მათ შორის, პროფესიული სასწავლებლებისა და სხვა ორგანიზაციების მიერ; პროგრამის მონაწილეები იღებენ სერტიფიკატს, რომლითაც დასტურდება იმ კომპეტენციების ფლობა, რომელიც შესაბამისობაშია ეროვნულ საკვალიფიკაციო ჩარჩოსთან; უმუშევარ პირებს გააჩნიათ წინმსწრები განათლების აღიარების შესაძლებლობა; არაფორმალური განათლების ვალიდაციის სისტემა ღიაა უმუშევართათვის; ტრენინგის მიმწოდებლები ახდენენ მონაწილეთა შეფასებას, როგორც ტრენინგის დასაწყისში, ისე მისი დასრულების შემდეგ);
- საჯარო საინვესტიციო პროექტებსა და საქართველოს შრომის, ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტროს შორის დამყარდა კავშირი (საქართველოს შრომის, ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტროსა და შესაბამის პარტნიორ სამინისტროებს შორის მიღწეულია შეთანხმება დასაქმების ტენდენციებთან დაკავშირებით, ინფორმაციის გასვლასთან დაკავშირებით (მიღებულია ინფორმაციის გაცვლის შესახებ შეთანხმება); პარტნიორი სამინისტროები საქართველოს შრომის, ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტროს აწვდიან რეგულარულ ინფორმაციას შეთანხმების საფუძველზე);
- დაინერგა შრომის ბაზრის აქტიური პოლიტიკის განხორციელებისა და შედეგების მონიტორინგის ეფექტიანი

სისტემა (საქართველოს შრომის, ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტრო ერთ საინფორმაციო სისტემაში უყრის თავს სხვადასხვა უწყების მიერ განხორციელებულ შრომის ბაზრის აქტიურ პროგრამებს; სსიპ – სოციალური მომსახურების სააგენტო, worknet–ის ბაზის საფუძველზე, ინფორმაციას აწვდის საქართველოს შრომის, ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტროს ვაკანსიებისა და სამუშაო ადგილზე მოწყობის შესახებ, ასევე ინფორმაციას მომზადება–გადამზადების პროგრამის სტატისტიკის შესახებ; საქართველოს სპორტისა და ახალგაზრდობის საქმეთა სამინისტრო საქართველოს შრომის, ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტროს აწვდის აგრეგირებულ მონაცემებს ახალგაზრდებისათვის გაწეული კონსულტაციებისა და ტრენინგების შესახებ (მონაცემთა გაცვლის შეთანხმების საფუძველზე); საქართველოს შრომის, ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტრო თანამშრომლობს სსიპ – აჭარის ავტონომიური რესპუბლიკის დასაქმების სააგენტოსთან, ინფორმაციის გაცვლის მიზნით; სსიპ – სოციალური მომსახურების სააგენტო თანამშრომლობს დასაქმების კერძო სააგენტოებთან, ინფორმაციის გაცვლის მიზნით) (საქართველოს მთავრობის დადგენილება №167. 2016).

შეიძლება ითქვას, რომ ამ ეტაპზე სახელმწიფო ცდილობს შრომის ბაზარზე არსებული პრობლემების დაძლევას. ზემოთ ჩამოთვლილთაგან, ჩვენი შეხედულებით, განსაკუთრებით მნიშვნელოვანი მაინც ფარული სტრუქტურული უმუშევრობისა და არაფორმალური დასაქმების საკითხებია.

ამასთან, საყურადღებოა ისიც, რომ მიუხედავად მთლიანი სამამულო პროდუქტის 4.8%–იანი ზრდისა, რომელიც 2018 წელს დაფიქსირდა, საქართველოში სიღარიბის მაჩვენებლები თითქმის არ შეცვლილა. 2017–დან 2018 წლამდე ფარდობითი სიღარიბე 1.8%–ით არის შემცირებული, ასევე 1.8%–ითაა შემცირებული აბსოლუტური სიღარიბის მაჩვენებელი (geostat 2019). ლოგიკურია, ასეთი მონაცემების არსებობის ერთ–ერთი მიზეზი შემოსავლების უთანაბრობაა.

სოციალურ–ეკონომიკური განვითარების სტრატეგია – „საქართველო 2020" ადამიანისეული რესურსების განვითარებისთვის სამ ძირითად მიმართულებას ითვალისწინებს. ხარისხიანი და ხელმისაწვდომი განათლებისა და ჯანდაცვის სისტემების უზრუნველყოფა, შრომის ბაზრის მოთხოვნებზე ორიენტირებული სამუშაო ძალის განვითარება, სოციალური უზრუნველყოფის სისტემის სრულყოფა.

სამუშაო ადგილების შექმნის ხელშეწყობა და შრომის ბაზრის მოთხოვნების შესაბამისი სამუშაო ძალის განვითარება, ინკლუზიური ეკონომიკური ზრდის მნიშვნელოვანი ფაქტორებია. ახალი სამუშაო ადგილების შექმნის ხელშეწყობა სოციალურ დახმარებაზე ბევრად უფრო ეფექტიან გზას წარმოადგენს სიღარიბის დასაძლევად (ხადური 2018, 42).

## დასკვნა

ბოლო წლებში შრომის პროდუქტიულობა ზრდის ტენდენციით ხასიათდება (38%–იანი ზრდა 2010–დან 2018 წლამდე). ეს მეტყველებს იმაზე, რომ ამჟამად სამუშაო ადგილები წინანდელთან შედარებით, ბევრად მეტ კვალიფიკაციას მოითხოვს. შინამეურნეობების ინტეგრირებული გამოკვლევის მონაცემთა ბაზაზე დაყრდნობით ჩატარებულ კვლევაში გამოჩნდა, რომ ქართულ შრომის ბაზარზე განსაკუთრებით რთულ ვითარებაში არიან უმაღლესი კვალიფიკაციის სპეციალისტები. ვინაიდან ისინი ხანგრძლივი უმუშევრების 42 პროცენტს შეადგენენ. ხანგრძლივი უმუშევრობა დეკვალიფიკაციის გამომწვევი ერთ–ერთი მთავარი მიზეზია.

ხანგრძლივ უმუშევრობაზე არანაკლებ მნიშვნელოვანია ფარული სტრუქტურული უმუშევრობა, რომელიც იმითაა გამოწვეული, რომ სამუშაოს მაძიებლები ვერ ახერხებენ მიღებული კვალიფიკაციის შესაბამისი სამუშაოს შოვნას და იძულებულნი არიან უფრო დაბალი კვალიფიკაციის, ან სხვა კვალიფიკაციის სამუშაოს დათანხმდნენ.

კვლევის შედეგად დადგინდა, რომ განათლების სისტემა ვერ იძლევა რელევანტურ კვალიფიკაციას. ანუ განათლების ცენზი და მისი მფლობელის ფაქტობრივი ცოდნა ერთმანეთს არ შეესაბამება. ეს პრობლემა კი – განათლების სისტემისა და შრომის ბაზრის დაბალი კონგრუენტულობის შედეგია.

საქართველოს მთავრობის №167 დადგენილებით შრომის ბაზრის აქტიური პოლიტიკის სტრატეგიისა და მისი განხორციელების 2016–2018 წლების სამოქმედო გეგმაში დასახული იყო ამოცანები სამუშაო ძალაზე მოთხოვნა – მიწოდების დისბალანსისა და სხვა სტრუქტურული შეუსაბამობების შესამცირებლად.

აღნიშნული პროგრამის მეოთხე შედეგი (პროგრამას გააჩნია ექვსი შედეგი) იყო ის, რომ შემცირდა სამუშაო ძალაზე მოთხოვნა – მიწოდების დისბალანსი და სხვა სტრუქტურული შეუსაბამობები, მომზადება/გადამზადების პროგრამების საშუალებით.

საქართველოს მთავრობის მიერ შემუშავებული პროგრამებით, რომელიც შრომის ბაზარზე არსებულ მწვავე პრობლემების გამოსწორებაზეა ორიენტირებული, მიღწეულია გარკვეული შედეგები. თუმცა ვინაიდან ჯერ კიდევ არ არის მომზადება/გადამზადების პროგრამები საკმარისად გამართული, შედეგები ისეთი თვალსაჩინო არაა, როგორიც სასურველი იქნებოდა.

შრომის ბაზარზე არსებული მდგომარეობის გასაუმჯობესებლად საჭიროდ მიგვაჩნია:

- განათლების სისტემის განვითარებისა და ფაქტიური დასაქმების სტრუქტურების ერთმანეთთან მჭიდროდ დაკავშირება;

- მიღებული კვალიფიკაციის და განათლების ცენზის შესაბამისობის უზრუნველყოფა;
- სტრუქტურული ტრანსფორმაციის პროცესის შეფასება არა მხოლოდ დასაქმებულთა რაოდენობით, არამედ ისეთი ნაკლებად ხელშესახები შრომის ბაზრის მაჩვენებლებითაც, როგორიცაა სამუშაო პირობები და შრომითი ხელშეკრულებები;
- არსებული მონიტორინგის სისტემის გაუმჯობესება იმისთვის, რომ მომზადება/გადამზადების პროგრამების განხორციელების პროცესი გაკონტროლდეს და პროგრამები რეალური შედეგის მომტანი იყოს;
- არსებული ვაკანსიებისა და სამუშაოს მაძიებელთა აღრიცხვის უკეთესი მექანიზმის შექმნა ან არსებულის გაუმჯობესება, მონაცემთა მუდმივი განახლება იმისთვის, რომ ვიცოდეთ, რა მდგომარეობაა შრომის ბაზარზე, დროის მოცემულ მონაკვეთში.

## ლიტერატურა/REFERENCES


Aliyev H. (2015). Post-Soviet informality: towards theory-building. Enlighten – Research publications by members of the University of Glasgow p.8. 06.11.2019 http://eprints.gla.ac.uk/153383/1/153383.pdf

Arnania-Kepuladze T. (2015). Labor Market Formal Institutions: Structure and Specification. [Shromis Bazris Formaluri Institutebi: Struqtura da Makhasiateblebi]. Akaki Tsereteli State University. 1st International Conference (November 13-14, 2015) «Economic, Legal and Social Problems of Modern Development» Kutaisi. 6 p. (In Georgian).

Geostat. (2019). Employment and Unemployment in Georgia. annual report of 2018. https://www.geostat.ge/media/23683/Employment-and-Unemployment--2018-annual-%28eng%29.pdf

Geostat. (2019). Living conditions. https://www.geostat.ge/en/modules/categories/192/living-conditions

International Labour Organization (2018). COLLECTIVE AGREEMENTS: EXTENDING LABOUR PROTECTION, pp. 3-4, 26,https://www.ilo.org/wcmsp5/groups/public/---dgreports/---dcomm/documents/publication/wcms_633672.pdf

International Labour Organization (2019). World Employment Social Outlook. https://www.ilo.org/wcmsp5/groups/public/---dgreports/---dcomm/---publ/documents/publication/wcms_670542.pdf

Kakulia M. Kapanadze N. (2016) Structure of Unemployment and Structural Unemployment in Georgia. published by Friedrich-Ebert-Stiftung (FES). pp. 31-37. https://gfsis.org/files/library/pdf/2456.pdf

Khaduri N. (2018) Factors of Inclusive Growth and Challenges faced by the Economy of Georgia [Inkluziuri zrdis faqtorebi da sakartvelos ekonomikis tsinashe arsebuli gamotsvevebi], Journal "Ekonomisti", Publishing House of Paata Gugushvili Institute of Economics of TSU, Vol. 14, No. 1, pp. 37-45. (In Georgian).

Labor force participation rate, total (% of total population ages 15+) (modeled ILO estimate) 06.11.2019 https://data.worldbank.org/indicator/SL.TLF.CACT.ZS

Makalatia G. (2014). Statistical Survey of Standard of Living of Georgian Population [Sakartvelos mosakhleobis ckhovrebis donis statistikuri kvleva]. p.105. (In Georgian).

Meladze E. (2012). Regulation of Labor Relations and Development of Social Dialogue in Georgia [shromiti urtiertobebis regulireba da socialuri dialogis ganvitareba sakartveloshi]. Pp. 15-23. (In Georgian).

Namchavadze B. (2019) Prospects for Overcoming the Problem of Unemployment, Journal Forbes Georgia, 28.12.2019, https://forbes.ge/news/7287/Prospects-for-Overcoming-the-Problem-of-Unemployment

Resolution of the Government of Georgia N167 (2016) on Approval of Strategy on Active Labour Market Policy and its Action Plan for 2016-2018. (In Georgian). https://www.matsne.gov.ge/ka/document/download/2816365/0/ge/pdf

Smith and Stenning. (2006). Beyond household economies: articulations and spaces of economic practice in postsocialism, Progress in Human Georgraphy 30, p.192

JEL Classification: M21, C20, R58 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.005

# STATISTICAL ANALYSIS OF THE KEY INDICATORS OF SMALL BUSINESS (ON THE EXAMPLE OF ADJARA)


## IAMZE SURMANIDZE

**PhD Student,**
Batumi Shota Rustaveli State University, Georgia
surmanidze.iamze@bsu.edu.ge


**Abstract.** The article aims at investigating and analyzing the changes trends of small business key indicators in the Adjara region and forecasting, as well as the disadvantages that impede small business development in the region on the background of such critical phenomena as unemployment, low revenue and lack of production, small business development helps to solve these problems through the creation of additional job places, through the overcoming of sectorial and territorial monopolies and introducing innovations to evaluate the economic potential of the region and properly determine the business strategy, the key indicators of small business should be studied and evaluated. In the research the section of the given article econometric-statistical analyses of small business key indicators in Adjara is conducted based on statistical data of 2006-2017 years. The study aims at underlining the government policy supporting an advantageous small business environment and conditions, which is a precondition for regional development.

**KEYWORDS:** SMALL BUSINESS, BUSINESS INDICATORS, CORRELATION ANALYSES, STATISTICAL ANALYSES, REGIONAL DEVELOPMENT POLICY.

***For citation:*** Surmanidze I. (2020). Statistical Analysis of the Key Indicators of Small Business (on the example of Adjara). *Globalization and Business, №9*, pp. 42-49. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.005

**INTRODUCTION**

Small business is one of the most important sectors of the national economy. It determines the economic growth rate of the country and the structure of the gross national product. On the background of such critical phenomena as unemployment, low revenue and lack of production, small business development helps to solve these problems through the creation of additional job places, through the overcoming of sectorial and territorial monopolies and introducing innovations. In general, many socio-economic problems can be solved.

The experience of developed economies shows that small business development can become a real factor in the stable economy because this sector determines economic growth and the structure of the gross national product (Chania, 2016a: 7).

At the outset, we agree that the terms «small business» and «small entrepreneurship» are identified in this article because these two terms are similarly understood in almost all economic dictionaries, although not all scientists unify these two in one term. Under the Georgian legislation, «Entrepreneurship» is defined and regulated by the "Law on Entrepreneurs ", although it does not explain the concept of «business»(Legislative…).

The role and importance of entrepreneurial activities, its problems and actuality has been studied in the works of classical economics as well as by foreign and Georgian scientists.

The transition to the market economy has become more actual and the necessary for its development. Moreover, in recent decades it has attracted attention from the government, which has been the basis of many research and scientific works in this field. Several Georgian researchers dedicated the work to the importance of small entrepreneurship and development (Chitanava, Mekvabishvili, Gvelesiani, etc.). This is the starting point for solving the socioeconomic and social problems of the society, which plays an immense role in promoting small business and creating a favorable environment that directly influences the development of small business.

Small entrepreneurship enhances more flexibility to the market economy, mobilizes financial resources of the population, reduces monopoly trends of economics, promotes scientific-technical progress and is an important factor for structural transformations of the economy in general [Chania, 2016b].

It should be noted that for determining the role of small business in the economic system, it is important to develop regional business, as the country's business sector development is impossible without the business development in its regions. That is why the government policy should be prioritized to expand the existing business potential in the regions and create new opportunities. Despite the impression

**Table 1.** Dynamics of the Adjara business sector's key indicators

| | 2006 | 2007 | 2008 | 2009 | 2010 | 2011 | 2012 | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| **Production Turnover, million Lari** | 728,5 | 911,2 | 1008 | 1030,8 | 1175,2 | 1928,8 | 2375,6 | 2753,8 | 3424,1 | 4155,5 | 4755,8 | 5176,9 |
| Small enterprises | 355,5 | 487,6 | 478,2 | 540,9 | 616,2 | 1179,4 | 1326,7 | 1628,8 | 1966,9 | 2095,7 | 2413,0 | 2410,5 |
| % share | 49% | 54% | 47% | 52% | 52% | 61% | 56% | 59% | 57% | 50% | 51% | 47% |
| **Production Output, million Lari** | 405,3 | 518,4 | 584,4 | 613,9 | 714,6 | 1125,2 | 1541,4 | 1635,8 | 2043,4 | 2426,3 | 3079,6 | 3155,0 |
| Small enterprises | 117,3 | 152,8 | 179,1 | 222,7 | 274,5 | 503,7 | 655,5 | 721,6 | 936,7 | 1048,1 | 1298,8 | 1496,4 |
| % share | 29% | 29% | 31% | 36% | 38% | 45% | 43% | 44% | 46% | 43% | 42% | 47% |
| **Number of employees** | 32271 | 30523 | 29229 | 31325 | 31847 | 39975 | 44691 | 49759 | 54655 | 57555 | 66597 | 70087 |
| Small enterprises | 13779 | 12799 | 11801 | 14093 | 14879 | 21411 | 24284 | 27273 | 29635 | 31766 | 37947 | 40419 |
| % share | 43% | 42% | 40% | 45% | 47% | 54% | 54% | 55% | 54% | 55% | 57% | 58% |
| **Average Monthly Wage** | 219,9 | 270,5 | 383,0 | 399,1 | 441,4 | 477,8 | 536,7 | 577,3 | 644,9 | 821,5 | 845,4 | 848,5 |
| Small enterprises | 168,0 | 174,5 | 234,7 | 284,5 | 285,9 | 339,5 | 364,7 | 428,1 | 467,9 | 573,5 | 517,1 | 644,9 |

*Source: Calculations by author based on Geostat data.*

of the regional development plans, considering that small business developments the source of improvement of the economic environment, several hindering factors impede the development of small businesses. These problems lay in the utilization of resources and their rational use, as well as in the implementation of small business promotion programs, legislative regulations, etc.

## MAIN TEXT

In order to evaluate the business sector›s economic importance, we need to analyze the key indicators of the business sector in the region, which reflect the main trends of economic activity of the region. These indicators include production turnover, the volume of output, number of employees and average monthly wage for employees (The key indicators…) (table 1).

Table 1 represents the dynamics of the main indicators of the business sector, as well as their

shares in the overall volume of the business sector.

**Turnover and output of enterprises.** As shown in table 1, more share of turnover and output in the business sector comes from small enterprises. In 2018, 13778 enterprises operating in the business sector of the Adjara region, including 99% - a small enterprise defined by the new methodology, while in 2016 the share of small enterprises was 88%. This indicator shows that in the region, small business has much priority. The volume of small enterprises turnover and output produced in recent years has an increasing trend (figure 1).

According to the data of the National Statistics Office of Georgia, Adjara is on the second place according to the turnover, the production and employment of business sectors followed Tbilisi, their values are 6,0%, 8,4%, 9,9% respectively and the third place in terms of wages of employees after Tbilisi and Mtskheta-Mtianeti (Statistical Publication, 2018).

**Employment and wages.** The number of employees in small enterprises is an important criterion for small business activity assessment. According to the regional statistical data (https://www.geostat.ge/regions/), population in Adjara was 349 thousand in January 1, 2019. In 2018, economically active labor force was 186.3 thousand, while the employed was 169.5 thousand, which is more by 1,7% then in the previous year. Accordingly, the level of activity was 68.2%, the employment rate was 62,1% and the unemployment rate

**Fig. 1.** Production turnover and output of small enterprises in Adjara for2006-2017




*Source: National Statistics Office of Georgia*

**Table 2.** The number of employees according to enterprises size

| | 2006 | 2007 | 2008 | 2009 | 2010 | 2011 | 2012 | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| **Adjara** | **32271** | **30523** | **29229** | **31325** | **31847** | **39975** | **44691** | **49759** | **54655** | **57555** | **66597** | **70087** |
| Large | 8540 | 7873 | 7801 | 7935 | 7373 | 9610 | 9526 | 11322 | 11974 | 13437 | 15457 | 14454 |
| Medium | 9952 | 9850 | 9626 | 9298 | 9596 | 8954 | 10881 | 11163 | 13045 | 12351 | 13193 | 15215 |
| Small | 13779 | 12799 | 11801 | 14093 | 14879 | 21411 | 24284 | 27273 | 29635 | 31766 | 37947 | 40419 |

*Source: National Statistics Office of Georgia*

was 9.1%. According to the data of 2017 thousand employed in the business sector was 70,1 in Adjara, which is 42,1% of the total employees. Among them, small businesses employed - 40.4 thousand - about 58 % of the employed business sector. Based on the data of the business sector, most of employees are employed in small enterprises (table 2).

The trend on the basis data of the table 2 shows that the share of the employee in small enterprises is higher compared to medium and large enterprises. In recent years there has been an increasing tendency of employee in small enterprises, which once again confirms the flexibility and efficiency of small entrepreneurship in regards to the employment (figure 2).

As for the average monthly salary of the employees according to the size of the enterprises, it was found that workers in small enterprises have the lowest salary. According to the data of 2017, their average salary was 644,9 GEL, which is less than salary in the large and medium-sized enterprises approximately by 43% and 38% (table 3).

The chart based on the data of table 3 shows the difference between the wages by size of enterprises and the relevant trends (figure 3).

Relatively low wages in small enterprises are likely to result in less turnover and employment levels. However, only these reasons do not cause small wages.

Correlation-regression analysis. As one of the characteristics of small business development, we can consider the output and take it as a dependent variable. Although many socio-economic factors affect the output, in this case, let us consider only two factors as independent

**Fig. 2.** Dynamics of Employees in Adjara Business Sector according to enterprises size for 2006-2017 period




*Source: National Statistics Office of Georgia*

**Table 3.** Average monthly wages for employees according to enterprise size

| | 2006 | 2007 | 2008 | 2009 | 2010 | 2011 | 2012 | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| **Adjara** | **219,9** | **270,5** | **383,0** | **399,1** | **441,4** | **477,8** | **536,7** | **577,3** | **644,9** | **821,5** | **845,4** | **848,5** |
| Large | 340,4 | 378,5 | 553,2 | 532,9 | 642,1 | 662,2 | 731,5 | 763,9 | 832,8 | 1234,6 | 1403,3 | 1134,1 |
| Medium | 173,4 | 289,7 | 398,6 | 433,4 | 497,1 | 573,1 | 720,4 | 720,3 | 833,1 | 928,2 | 1011,0 | 1045,7 |
| Small | 168,0 | 174,5 | 234,7 | 284,5 | 285,9 | 339,5 | 364,7 | 428,1 | 467,9 | 573,5 | 517,1 | 644,9 |

*Source: National Statistics Office of Georgia*

**Fig. 3.** Wages of employees according to the enterprises size




*Source: National Statistics Office of Georgia*

**Table 4.** Results of regression analysis

| *Regression Statistics* | |
|---|---|
| Multiple R | 0,997072 |
| R Square | 0,994152 |
| Adjusted R Square | 0,992852 |
| Standard Error | 84,34581 |
| Observations | 12 |

ANOVA

| | *Df* | *SS* | *MS* | *F* | *Significance F* |
|---|---|---|---|---|---|
| Regression | 2 | 10884289 | 5442145 | 764,9677 | 8,9454E-11 |
| Residual | 9 | 64027,93 | 7114,215 | | |
| Total | 11 | 10948317 | | | |

| | *Coefficients* | *Standard Error* | *t Stat* | *P-value* | *Lower 95%* | *Upper 95%* |
|---|---|---|---|---|---|---|
| Intercept | -1420,68 | 87,19976 | -16,2922 | 5,49E-08 | -1617,9356 | -1223,41648 |
| Employed | 0,048441 | 0,005367 | 9,025585 | 8,34E-06 | 0,03630008 | 0,06058259 |
| Wage | 1,36175 | 0,365077 | 3,730036 | 0,004697 | 0,53588857 | 2,18761101 |

*Source: Regression analysis by author based on Geostat data.*

variables (number of employees and wages). Estimate of these factors impact on the dependent variable by multiple linear regression analysis (table 4).

The linear regression equation for output, the number of employees and the average monthly wage, will be written as follows:

$$y = -1420.68 + 0.048 \cdot employed + 1.36 \cdot wage$$

Derived from the economic interpretation of multiple regression coefficients, the employees increase by 1 unit can bring the result of more than 48 thousand GEL production in a year, while increasing the wages by1 Lari can bring the result of more output than1 360 thousand GEL, which is not so small value, accordingly it is recommended to implement key factors growth policy for small business development.

The results of regressive analysis indicate that the number of employees and wages are statistically significant factors at a level of 5% (p value<0,05).

The coefficient of determination ($R^2$) and adjusted coefficient of determination (Adjusted $R^2$) indicates, that model truly represent set of data and it can be used for forecasting of dependent variable. The accuracy of chosen regression equation evolution of dependent variable based on current data, is proved by the Fisher statistics (F), which is significant in results (significance F<0,05). So, selected regression model with two explanatory variables, is adequate and about 99,3% of output's variance is explained by the selected model (Ananiashvili, 2014:175).

For to determination of the degree of correlation between the key indicators of small business let us calculate the paired correlation coefficients (table 5).

The values presented in Table 5 indicate that there is a strong positive linear correlation between all the independent and dependent variables, although the production output and the number of employees has the high correlation coefficient (=99,4). There is a strong correlation between the output and wage (=96,8). Linearity of these correlation, can be represented by graphical interpretation (figure 4).

Figure 4 shows linearity between output and employee, also between output and wage.

**Forecasting of small business key indicators.** For the purpose of determining small business perspectives, let us

**Table 5.** The correlation matrix

| | Production turnover | Production output | Number of employees | Average monthly wage of employees |
|---|---|---|---|---|
| Production turnover | 1 | | | |
| Production output | 0,984818244 | 1 | | |
| Number of employees | 0,989125825 | 0,993900733 | 1 | |
| Average monthly wage of employees | 0,961788482 | 0,968086726 | 0,956477826 | 1 |

*Source: calculations by author*

forecast the volume of output through extrapolation, which is based on the time series of the small enterprises output. Let us assume that the trend will not change in the future. In case of unchanged tendency, the extrapolation method can determine the main trend of development during the forecast period (Gelashvili, 2017:14). Use the linear function model:

$$y(t) = a + bt,$$

where a and b are unknown parameters and they are defined by OLS (Ordinary Least Squares) method based on statistical data changed in t time period. OLS chooses the parameters of a linear function by the minimizing the sum of the differences between the observed and predicted values of dependent variables.

Based on data from table 6 we get a forecasting equation like ŷ=a+bt:

ŷ=-198,571+128,078t

We can construct the graphs of actual and estimated values by this model (figure 5).

Obviously, the growth trend of output in the future is maintained, though it is needed to estimate the deviation of the values derived from the model for the observation period (table 7).

According to this model, forecast values of production output in future 5 years are:

Forecast values in the last two years of the time period are less than actual values, which is prior condition of not trusty forecasting. The forecast value in 2024 will increase by about 40% of value compared to 2019. This is the forecast growth for five years. This fact again ensures us to say that there are many problems that impede the optimal development of small businesses.

Forecast value of production output in 2020 is 1722.599 million GEL and 2234.911 million GEL in 2024. Let us determine the forecast confidence interval for y* predicted value (Ananiashvili, 2014:125):

$$\hat{y}^* - t_{cr} \cdot S_{\hat{y}^*-y^*} < y^* < \hat{y}^* + t_{cr} \cdot S_{\hat{y}^*-y^*},$$

where $S_{\hat{y}^*-y^*}$ is the unbiased estimator of forecasting error's variance:

$$S^2_{\hat{y}^*-y^*} = S^2_e\left[1 + \frac{1}{n} + \frac{(t^*-\bar{t})^2}{nVar(x)}\right] \quad \text{and} \quad S_e = \sqrt{\frac{1}{n-2}\sum_{i=1}^{n} e_i^2}.$$

In results of calculations the standard error is $S_e = 114.9055$ and $S^2_{\hat{y}^*-y^*} = 20974.44$

known critical value of Student's t-distribution with 95% confidence level and n-2=10 degrees of freedom $t_{cr}$= 2.228. So, we get:

$$1722.599 - 2.228 \cdot 144.825 < y^* < 1722.599 + 2.228 \cdot 144.825$$

i.e.

$$1399.93 < y^* < 2045.27$$

Thus, the interval of output probability forecasting value for 2020 year is from 1399.93 GEL to 2045.27 GEL. Note that the interval is large enough and one of the main reasons is the large difference between $t^*$ and $\bar{t}$.

**Table 6.** Production output (million GEL) for 2006-2017 period

| Year | Serial number of years, t | Production output, y | Year | Serial number of years, t | Production output, y |
|---|---|---|---|---|---|
| 2006 | 1 | 117,3 | 2012 | 7 | 655,5 |
| 2007 | 2 | 152,8 | 2013 | 8 | 721,6 |
| 2008 | 3 | 179,1 | 2014 | 9 | 936,7 |
| 2009 | 4 | 222,7 | 2015 | 10 | 1048,1 |
| 2010 | 5 | 274,5 | 2016 | 11 | 1298,8 |
| 2011 | 6 | 503,7 | 2017 | 12 | 1496,4 |

*Source: National Statistics Office of Georgia*

**Fig. 4.** Graphical interpretation of linear correlations




**Fig. 5** The actual and estimated values of production output.




**Promote small business development.** In the 2019 regional report «Doing Business 2019" on the World Bank›s official web site, presented by European and Asian countries (ECA), Georgia was ranked 6th in the world ranking list, while in 2018 was ranked 9th (Doing…). The fact is that business development is going on in Georgia, but despite the improvement of entrepreneurial environment, small and medium enterprises has some difficulties in many areas that negatively affect competition. In this regard, much has been written in the works of Georgian researchers, NGO research and projects, as well as in reporting projects with some recommendations. Recommendations relate to the improvement of institutional structure and operating environment of small and medium enterprises, the

JEL Classification: E20, J21, J24, J64 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.010

# ევროპაში საქართველოდან სამუშაო ძალის ემიგრაციის მიზეზები და დასაქმების პრობლემები

**კესო სუმბაძე**
**ბიზნესის ადმინისტრირების დოქტორი, მიწვეული ასისტენტ-პროფესორი**
ბიზნესისა და ტექნოლოგიების უნივერსიტეტი, საქართველო
Keso.sumbadze@btu.edu.ge

**საკვანძო სიტყვები:** უმუშევრობა, ემიგრაცია და დასაქმების პრობლემები ევროპაში.

***ციტირებისთვის:*** სუმბაძე კ. (2020). ევროპაში საქართველოდან სამუშაო ძალის ემიგრაციის მიზეზები და დასაქმების პრობლემები. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9*, გვ. 86-90. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.010

სამსახურის ძებნა და დასაქმება სასიცოცხლოდ მნიშვნელოვანი საკითხია ადამიანისთვის, თუმცა, მრავალ ქვეყანაში, მათ შორის საქართველოსა და ევროპაში, ამ მიმართულებით არსებობს მნიშვნელოვანი ხარვეზები, რომელთა გამოვლენა და აღმოფხვრა უმნიშვნელოვანესია.

ჩვენ მიერ ჩატარებული კვლევის მიზანი გახლდათ, შეგვესწავლა საქართველოში, შრომის ბაზარზე არსებული სიტუაცია, უმუშევრობის დონე, დასაქმებასთან დაკავშირებული პრობლემები და უმუშევრობის მიზეზით ქვეყნიდან წასული მოქალაქეების ბედი. კვლევა ჩატარდა აღწერით-ანალიტიკური მეთოდოლოგიით. გამოიკითხა საქართველოში მყოფი 93 და ევროპის ქვეყნებში ოფიციალური სამუშაო დოკუმენტებით წასული 70 ემიგრანტი. მოპოვებული ინფორმაციის დამუშავების შედეგად გამოვლინდა ძალიან მნიშვნელოვანი პრობლემები.

საქსტატის მონაცემებით, უმუშევრად ითვლება თხუთმეტი წლის და უფროსი ასაკის ადამიანი, რომელიც არ მუშაობდა გამოკითხვის მომენტში გასული შვიდი დღის მანძილზე, ეძებდა სამუშაოს ბოლო ოთხი კვირის განმავლობაში და მზად იყო მუშაობის დასაწყებად მომავალი ორი კვირის განმავლობაში. ხოლო დასაქმებულია ყველა, ვინც თუნდაც ერთი საათით მაინც იმუშავა, ნებისმიერი ტიპის სარგებლის სანაცვლოდ. უმუშევრობის დონე საქართველოში 12%-ს შეადგენს, იგი არის უმუშევართა პროცენტული წილი ეკონომიკურად აქტიურ მოსახლეობაში.

დასაქმებასა და სამუშაო ძალაზე მოთხოვნის დაბალი დონე კავშირშია კვალიფიკაციის მოთხოვნასთან. საქართველოში უმაღლესი განათლების მქონე სამუშაო ძალის მიწოდებასა და მასზე მოთხოვნას შორის თვალშისაცემი სხვაობაა, შესაბამისად, მაღალია უმუშევართა შორის უმაღლესი განათლების მქონე პირების რაოდენობა. სამუშაოს ძებნის პროცესს ართულებს სხვადასხვა ტიპის პრობლემები, მათ შორის: ,,ცრუ“ სამუშაო ადგილები, არარეალური საკვალიფიკაციო მოთხოვნები, კონკურსანტებისადმი უყურადღებო/უპატივცემულო დამოკიდებულებები, გასაუბრების ხარვეზები, ნეპოტიზმი, უსამართლობის განცდა და სხვ.

სამუშაოს მაძიებელი მიმართავს დასაქმების წყაროებს, მიზნის მისაღწევად ორ გზას ხედავს, ან ნახოს ნაცნობი ადამიანი, რომელიც დაეხმარება სამსახურის დაწყებაში, ან დამოუკიდებლად მოიძიოს ვაკანსია და ბოლომდე იბრძოლოს დასასაქმებლად. პირველი ვარიანტი ღრმად ფესვებგადგმული ნეპოტიზმის აღიარებას, მხარდაჭერასა და მისი გავრცელების ხელშეწყობას ემსახურება, რაც ჩვენთვის მიუღებელია. გასათვალისწინებელია ის ფაქტიც, რომ ნაცნობის ,,ფუფუნება“ ყველას არ აქვს, შესაბამის გამოსავლად კი მეორე ვარიანტი რჩება.

დასაქმების პორტალები მრავალფეროვანია, სამუშაო მოთხოვნები კი – ერთფეროვანი. ამ მიმართულებით არსებობს სერიოზული პრობლემები, დამსაქმებელი ორგანიზაციები კონკურსანტებს არარეალურ სამუშაო გამოცდილებას და საკვალიფიკაციო მოთხოვნებს უყენებენ. ხშირ შემთხვევაში, ვაკანსიის შესახებ, დეტალური ინფორმაცია მოცემულია ელექტრონულ ბმულზე, რომელსაც ვაკანსიის შესახებ ინფორმაცია ერთვის ინგლისურ ენაზე, რაც ვფიქრობთ, არასწორია. საქართველოში მოქმედმა ორგანიზაციებმა პატივი უნდა სცენ საზოგადოებას და დასაქმების პორტალებზე ვაკანსიები განათავსონ ქართულ ენაზე. თუ კონკრეტულ სამუშაო პოზიციას უცხო ენის მაღალ დონეზე ფლობა სჭირდება, ეს უნდა მიეთითოს სავალდებულო საკვალიფიკაციო მოთხოვნებში ქართულ ენაზე.

კონკურსანტი, კონკურსში ჩართვის მიზნით, დამსაქმებელთან აგზავნის რეზიუმეს სხვა პირად ინფორმაციასთან

ერთად. დამსაქმებელი კომპანიის ადამიანური რესურსების მართვის სამსახურები გულმოწყალებით აქაც არ გამოირჩევიან და მიღებულ იმეილსაც არ უდასტურებენ კანდიდატს, რის გამოც, კონკურსანტი გაურკვეველ და უიმედო მდგომარეობაშია. მსგავს სიტუაციაში, ეს კომპანია როგორი წარმატებულიც არ უნდა იყოს ქვეყნის შიგნით თუ საერთაშორისო არენაზე, კონკურსანტის თვალში კარგავს რეპუტაციას და მას უჩნდება პირველადი დამოკიდებულება – ,,უსამართლობის მოლოდინი“. თუ გავაერთიანებთ ვაკანსიით დაინტერესებულ იმ კანდიდატებს, რომელთა მიმართაც ორგანიზაცია უყურადღებოა, საკმაოდ მაღალ რიცხვს მივიღებთ, რაც საბოლოოდ ორგანიზაციის ანტირეკლამა გამოვა.

თუ მოხდა საოცრება და კანდიდატს დაუკავშირდნენ გასაუბრებაზე მისასვლელად, არც იქ მისულს ელოდება ნაკლები მოულოდნელობა. ფართოდ გავრცელებული პრაქტიკაა, კანდიდატმა მისვლისას აღმოაჩინოს, რომ გასაუბრებაზე ყველა კონკურსანტი ერთსა და იმავე დროსაა დაბარებული მაგალითად, 12სთ-ზე – 50 კანდიდატი. ვფიქრობთ ამ შემთხვევაში ორგანიზაციის მენეჯმენტთან დროის მართვასა და გასაუბრების სტანდარტებზე საუბარი ზედმეტია. რამოდენიმე საათიანი ლოდინის შემდეგ, გასაუბრების ოთახში შესულ კანდიდატს დარგობრივი კომისია ხვდება, თუმცა კონკურსანტი არ ფლობს არანაირ ინფორმაციას კომისიის წევრების, მათი სამუშაო პოზიციების და კომპეტენციის შესახებ, რაც არასწორია. გასაუბრებაზე დასმული კითხვები არეული და არასტრუქტურირებულია. ხშირია თემატიკიდან ამოვარდნილი კითხვები და კომისიის წევრების მხრიდან ისეთი არასწორი ქცევები, როგორიცაა: გასაუბრების პარალელურად ერთმანეთში საუბარი, საინფორმაციო ქსელებით სარგებლობა, სატელეფონო საუბრები და რამდენად გასაკვირიც არ უნდა გახლდეთ, კომისიის წევრის ჩაძინებაც კი.

უმჯობესია, კანდიდატს წინასწარ ჰქონდეს ინფორმაცია გასაუბრების ტიპისა და საკონკურსო კომისიის შესახებ. ასევე გასაუბრებაზე შესულს მიესალმნენ და დაძაბულობის მოსახსნელად შეუქმნან მაქსიმალურად მშვიდი, გაწონასწორებული გარემო. აგრძნობინონ, რომ ნამდვილად აინტერესებთ დასმულ კითხვებზე პასუხები და რომ კომუნიკაცია ორმხრივია.

გასაუბრებიდან გამოსული კონკურსანტები ხშირად საუბრობენ ისეთ ნაკლოვანებებზე, როგორიცაა: კომისიის წევრების მხრიდან აგრესიული თავდასხმის ფაქტები, არშემდგარი კომუნიკაცია, როცა კანდიდატი პასუხობს დასმულ კითხვას და მხოლოდ თავად უსმენს საკუთარ ხმას. კომისიის წევრების ხშირი შესვლა/გასვლა, სატელეფონო ზარების მიღება და სხვ. კანდიდატებმა არ იციან, ვისთან იყვნენ გასაუბრებაზე. გარდა ამისა, კომისიას არ აქვს ინფორმაცია კონკურსის საბოლოო შედეგის თარიღის შესახებ. გასაუბრებიდან გამოსულ კანდიდატს შინაგანი კონფლიქტების გაძლებისა და მოლოდინის გარდა არაფერი დარჩენია.

პრობლემა ორმხრივია. ხშირად მენეჯერებსაც გააჩნიათ კონკურსანტებისადმი გარკვეული ტიპის შენიშვნები: არასწორად შედგენილი CV, საკვალიფიკაციო მოთხოვნებთან შეუსაბამობა, ძირითად მიზანს აცდენილი სამოტივაციო წერილი, გასაუბრებაზე დაგვიანებით მისული კონკურსანტები, არასწორად შერჩეული ჩაცმის სტილი და სხვა.

დაქირავების შემდეგაც არ წყდება პრობლემათა ჯაჭვი. ორგანიზაციებში პრობლემატურია ისეთი მნიშვნელოვანი საკითხები, როგორიცაა: ჩაკეტილი კომუნიკაციური პროცესები, არანორმირებული სამუშაო გრაფიკები, გაზრდილი სტრესები, ზეგანაკვეთური სამუშაოები, არაკომფორტული სამუშაო გარემო და კონფლიქტური სიტუაციები.

უმუშევრობის მაღალი დონე, არასასურველი სამუშაო პირობები, დაბალი ხელფასი და გადატვირთული სამუშაო გრაფიკი ის ძირითადი მიზეზებია, რომლებიც სამუშაო ძალას ევროპის ქვეყნებში გადანაცვლებისკენ უბიძგებს. სწორედ ამიტომ, შრომითი ემიგრაცია ერთ-ერთი უმწვავესი პრობლემაა საქართველოსთვის.

როგორც საქართველოში, ისე ევროპის ქვეყნებში, უმუშევრობა ერთ-ერთი მწვავე პრობლემაა. ,,Eurostat“-ის 2019 წლის ივლისის მონაცემებით ჩვენ მიერ ზემოთ ნახსენებ ევროპის ქვეყნებში, უმუშევრობის დონე ასეთია: საბერძნეთი 17,2 %, ესპანეთი13.9 %, იტალია 9.9 %, საფრანგეთი 8.5%, ხორვატია 7.1%, კვიპროსი 7%, შვედეთი 6.8%, ფინეთი 6.7%, პორტუგალია 6.5% ,ბულგარეთი 4.5%, გერმანია 3% და ჩეხეთი 2.1%

სამსახურის პოვნას ართულებს სამუშაოს ძებნის პროცესში წარმოქნილი სხვადასხვა ტიპის ნაკლოვანებები, რომლებიც საქართველოს მოქალაქეებში უსამართლობის განცდას იწვევს და მათ მდგომარეობას უფრო ართულებს.

რესპოდენტები აქტიურად საუბრობენ კონკურსანტებისადმი უყურადღებო დამოკიდებულებაზე, როცა რესპოდენტი აგზავნის საკონკურსო დოკუმენტებს, თუმცა მას უპასუხოდ ტოვებენ. პრობლემატურია კონკურსანტებისთვის წაყენებული არარეალური საკვალიფიკაციო მოთხოვნები. ერთ-ერთმა რესპოდენტმა იუმორით გვითხრა, რომ დამსაქმებელი ხშირად ეძებს ,,ხუთფეხიან ცხვარს“, რომელიც რეალურად არ არსებობს. გარდა ამისა, დასაქმების პროცესი დროში იწელება და ხშირად რამოდენიმე თვესაც კი გრძელდება.

გასაუბრების ეტაპზე ფიქსირდება დისკრიმინაციის ფაქტები, კონკურსანტებს იწუნებენ გარეგნული ნიშნის მიხედვით, რაც არასწორია. დამეთანხმებით ალბათ, რომ გარეგნული სილამაზე კვალიფიკაციასთან არაფერ კავშირშია.

დაქირავების შემთხვევაში, რესპოდენტები საუბრობენ გადატვირთულ სამუშაო გრაფიკზე. ერთ-ერთი რესპოდენტის ინფორმაციით, შრომითი ხელშეკრულებით მისი სამუშაო გრაფიკი 8 საათს მოიცავს, თუმცა მისი უფროსი 12სთ-ს ამუშავებს და ზეგანაკვეთურ ანაზღაურებას არ უხდის, ხშირია შეურაცხყოფის და დაცინვის ფაქტები.

შრომითი ხელშეკრულება ფორმდება ძირითადად სამთვიანი ვადით, რათა ადვილად გაათავისუფლონ ახალი თანამშრომელი, რაც მათში არასტაბილურობის განცდას და სტრესს იწვევს. რესპოდენტები ამბობენ, რომ სამსახურის შენარჩუნების ერთადერთი გზა დარღვევებზე თვალის დახუჭვა და პრობლემებთან შეგუებაა.

გამოკითხულთა 90% ყურადღებას ამახვილებს ისეთ სირთულეებზე, როგორიცაა: დაბალი ორგანიზაციული კულტურა, თანამშრომლებს შორის მოუწესრიგებელი ურთიერთობები, ბულინგი, ბიუროკრატია, ბედნიერების დაბალი კოეფიციენტი, დაბალი ანაზღაურება, უთანასწორობა, დემოტივაციის მრავალფეროვანი ფაქტორები, შავი საქმის კეთების იძულება, სტრესით კონტროლი, არაკომფორტული სამუშაო გარემო, არათემატური სავალდებულო სასწავლო კურსები, არანორმირებული სამუშაო გრაფიკი, კონფლიქტური სიტუაციები, დემოკრატიული მენეჯმენტის საწინააღმდეგო – ტირანული მმართველობით გამოწვეული კადრების დენადობა, ეთნიკური ნიშნით ჩაგვრა, უსამართლო პრივილეგიები, დაუფასებლობის შეგრძნება და სხვა მრავალი ფაქტორი, რომლებიც დემოტივაციას იწვევს მათში.

უცვლელად გთავაზობთ რესპოდენტთა წინადადადებებს: ,,საქმის კეთებას არ მაცდიან, ჩემს კვალიფიკაციასთან შედარებით ძალიან მარტივ სამუშაოს მავალებენ, ფაქტობრივად დამცინიან", ,,მუდმივად მემუქრებიან საბუთების გაფუჭებით და დეპორტით", ,,ყველა კონკურენტად აღმიქვამს და მიპირისპირდება", ,,ცოდნის გაზიარებას ნეგატიურად აღიქვამენ", ,,ორი თვეა ვმუშაობ და ჩემს საქმეს არ ვაკეთებ", ,,ძალიან ბევრი თამაში მიწევს, არასდროს არ ვარ ის, ვინც რეალურად ვარ", ,,ხანდახან ვფიქრობ, რომ ჯოჯოხეთში ვარ".

ემიგრანტებისთვის საკმაოდ რთულია ევროპაში თავის დამკვიდრება. პრობლემები მრავალფეროვანია. თუმცა, რესპოდენტთა უმრავლესობა, ემიგრაციის მთავარ დადებით შედეგს საკუთარი ოჯახის მატერიალურ გადარჩენაში ხედავს. ამბობენ, რომ პრობლემების მიუხედავად, მაინც იქ ურჩევიათ ყოფნა.

პრობლემების მიუხედავად, აღსანიშნავია ევროკავშირის ქვეყნების მიერ ჩვენი ქვეყნის მოქალაქეებისთვის ხელშეწყობა. განსაკუთრებით აღსანიშნავია სამეზობლო პოლიტიკის როლი, რომლის საბაზისო პრინციპი გახლავთ სურვილი, დაეხმაროს მეზობელ ქვეყნებს შიდა რეფორმების განხორციელებაში.

მნიშვნელოვანია, სახელმწიფომ პრობლემების მოგვარება ქვეყნის შიგნიდან დაიწყოს. სამუშაოს მაძიებელთა უფლებების დაცვის მიზნით, აუცილებელია, გამკაცრდეს დასაქმების პორტალების კონტროლი და ორგანიზაციებმა მკაცრად აგონ პასუხი ცრუ ვაკანსიების, არარეალური საკვალიფიკაციო მოთხოვნებისა და კონკურსანტებისადმი უსამართლო დამოკიდებულებისათვის.

აუცილებელია, სახელმწიფო უმკაცრესად დაუპირისპირდეს ნეპოტიზმს, მხარი დაუჭიროს სამართლიანი დასაქმების პროგრამებს. ამისთვის, შესაძლოა, შეიქმნას სახელმწიფო მონიტორინგის ჯგუფი, რომელიც აქტიურად გააკონტროლებს როგორც კერძო, ისე სახელმწიფო სექტორში დასაქმების ეტაპებს. აუცილებელია, საკონკურსო კომისიის კომპეტენტურობის და გასაუბრების პროცესის მკაცრი კონტროლი.

რაც შეეხება ევროპის ქვეყნებში ჩვენ მიერ განხილულ პრობლემებს, მათ მოსაგვარებლად აუცილებელია, სახელმწიფომ გაატაროს ეფექტიანი პოლიტიკა და დაიცვას საკუთარი მოქალაქეების უფლებები ნებისმიერ ქვეყანაში. მნიშვნელოვანია შეიქმნას ახალი სამუშაო ადგილები, რომლებიც შეამცირებს სამუშაო ძალის ემიგრაციას და უზრუნველჰყოფს, მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყნებიდან ჩვენი ქვეყნის მოქალაქეების დაბრუნებას.

მნიშვნელოვანია ევროპის ქვეყნებთან გაძლიერებული თანამშრომლობა, როგორც არალეგალური და იძულებითი მიგრაციის წინააღმდეგ ბრძოლის, ასევე ლეგალური გადაადგილების ხელშეწყობის მიმართულებით. აუცილებელია, მათთან აქტიური კოორდინაციით შემუშავდეს შრომითი მიგრაციის ეფექტიანი სისტემა, რომელიც ხელს შეუწყობს ჩვენი ქვეყნის მოქალაქეების მშვიდობიან გადაადგილებას და დასაქმებას.

გლობალური პანდემიის ფონზე საქართველო და ევროკავშირის ქვეყნები დანარჩენ მსოფლიოსთან ერთად ახალი გამოწვევის წინაშე დგანან. არსებული რეალობა რისკების შემცველი, მომავალი კი არაპროგნოზირებადია. მკვეთრად გაიზარდა უმუშევრობის დონე და შემცირდა ეკონომიკური ზრდა. მსოფლიოს ქვეყნების მიერ სახელწიფო საზღვრების ჩაკეტვამ შეაჩერა სამუშაო ძალის გადაადგილება, რის გამოც ჩვენი ქვეყნის მოქალაქეები ვერ ახერხებენ სამუშაოდ სხვა ქვეყნებში წასვლას, რაც კიდევ უფრო ამძიმებს მათ სოციალურ-ეკონომიურ მდგომარეობას. ეპიდსიტუაციის ყოველდღიურად ზრდის ფონზე რთულია მისი შედეგების განსაზღვრა, თუმცა პანდემიის დასრულების შემდეგ შემოგთავაზებთ დასაქმებასა და უმუშევრობაზე მისი გავლენის შედეგებს.

## ლიტერატურა/REFERENCES

Brandolini.,( 2018) Andrea Measuring employment and unemployment. Bank of Italy, Italy.
Card. D., Kluve J. and Weber., A. (2015) ,,What Works? A meta analysis of recent active labor market program evaluations, National Bureau of Economic Research.
Knotek, Edward S (2007). How useful is Okun's Law. Economic Review, Federal Reserve Bank of Kansas City.
Messmer M., (2000) Job Hunting for Dummies, 2nd Edition USA.
Shearer, C.; Vey, J.S.; Kim, J.(2019) Where jobs are concentrating and why it matters to cities and regions (Washington, DC, Brookings Institution). Available at: https://www.brookings. edu/research/where-jobs-are-concentrating-why-it-mattersto-cities-and-regions/ [20 Dec. 2019].
National Statistics Office of Georgia. External Trade and FDI. Retrieved from http://geostat.ge/index.php?action=page&p_id=134&lang=eng on 2011-09-21
National Statistics Office of Georgia. Labor Force Statistics. Retrieved from http://geostat.ge/cms/site_images/_fi les/english/methodology/labour%20force%20statistics%20 Eng.pdf on 2011-08-01
Canadian Internationl Labour Network. Self-Employment in Transitional Economies: Entrepreneurship or Disguised Unemployment? Retrieved from http://www.ciln.mcmaster.ca/papers/seconf/transecns.pdf on 2011-09-07
I want to work, Employment Services 2020 Report. https://docs.employment.gov.au/system/files/doc/other/final_-_i_want_to_work.pdf
https://www.geostat.ge/ka
https://ec.europa.eu/info/departments/eurostat-european-statistics_en

JEL Classification: G22, G28, H60, H61 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.011

# PROS AND CONS OF PENSION REFORM- GEORGIAN CASE


## ZURAB MUSHKUDIANI
**PhD, Associate professor,**
Batumi Navigation Teaching University, Georgia
zurabi8355@gmail.com

## DAVID MAMRIKISHVILI
**PhD student**
Georgian Technical University, Georgia
Mamrikishvilidavid@gmail.com

## IRAKLI GACHECHILADZE
**Master of Business Administration**
Tbilisi Open University, Tbilisi City Hall, Georgia
Irakligachechiladze13@gmail.com


**Abstract.** The paper studies pension reform in Georgia which has been going on since the 1990s, evolving over time and taking a modern look. The axiom is that the pension system in our country needed to be upgraded. The discussion on the current issue has been going on for a long time and the topic does not lose its relevance today. The establishment of a liberal economic environment can be considered as the basis for the accumulation of «accumulated pensions» in our country. Like all recent reforms, there are supporters and opponents of the reform, but unfortunately, for a number of reasons, the public expresses distrust and views the reform as a step backward. It is clear that pensioners› reliance on the basic state pension is a heavy burden for the country›s budget.

**KEYWORDS:** PENSION REFORM, MONEY ACCUMULATION, STATE BUDGET.

***For citation:*** Mushkudiani Z., Mamrikishvili D., Gachechiladze I. (2020). Prons and cons of pension reform- Georgian case. *Globalization and Business, №9,* pp. 91-95. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.011

### INTRODUCTION

The pension system is one of the important contributors to the economic and social development of the country. Pension reform in Georgia has been going on since the 1990s, with time it developed and has taken a modern shape. It is the axiom that the pension system in our country required modernization. The discussion on the current issue has been going on for a long time and even today the topic does not lose its relevance. The establishment of a liberal economic environment can be considered as the basis for the introduction of the «accumulative pensions system» in our country. As with all novelties, the current reform also has its supporters and opponents, but unfortunately, for a number of reasons, the public expresses distrust to it and thinks the reform needs certain improvements. It is obvious that the dependence of pensioners on the basic state pension is a heavy burden for the country›s budget.

According to the 2011 data on state budget, expenditures exceed GEL 7 459 billion, of which about 987 million are spent on pensions, i.e. 13.23% of the budget expenditures. (See Table 1)

The current 13.23% (Table 3.1) is quite high, though it is still not enough to satisfy the needs of the pensioners, given the large number of pensioners. According to the Geostat data on the number of age pensioners in 2011, 2012, 2013

**Table 1.** State Budget

| Year | 2011 | 2012 | 2013 |
|---|---|---|---|
| Total Expenditures (million lari) | 7 459 | 7 806 | 8 748 |
| Pensions (million lari) | 987 | 1 068 | 1 146 |
| Share in the total budget expenditures (%) | 13,23% | 13,68% | 13,1% |

*Source: own elaboration*

**Table 2.** The number of pensioners

| Year | 2011 | 2012 | 2013 |
|---|---|---|---|
| Number of Age Pensioners | 662 288 | 666 367 | 682 886 |
| Share of age pensioner in total population | 14.9% | 14.9% | 15.1% |

*Source: own elaboration*

and their share in the total population were distributed as follows. (See Table 2)

An increase in the number of pensioners and an increase in the amount of money spent on pensions from year to year led to the obligation to introduce some novelty. Today a pensioner receives only the basic pension, and the length of his/her service is not taken into account, with the exception of data for 2012, according to which only 350 people received labour pensions. The reason that the accumulative pension system is not working today may be the events and processes taking place in the country. Both the amount of remuneration and the number of employees working under the official contracts are small. In addition, a considerable part of the country›s population is self-employed or unemployed, and another considerable part continues to work abroad.




**Figure 1.** Working-age Population (self made approach)

It is important to raise public awareness and take a number of measures that will make it more attractive to participate in the pension scheme; for example, the introduction of tax benefits, as was the case in the Czech Republic. The current model is quite interesting but in my opinion it needs certain improvements, given that in our country prices are volatile, I think the current accumulated pension savings will not be enough to guarantee secured old age of people after retirement. Another additional problem is the constant pressure on public finances which is an additional burden on the state budget.

Introduction of the reform and turning it into reality is an important step forward, although the distrust on the part of the society is so great that people to whom the law gives the right to choose after reaching a certain age are massively leaving the compulsory pension scheme. The reform, if it continues to be renewed, can be seen as a break in the clouds for the next generation.

Challenges of the Accumulative Pension System in Georgia. The new pension system introduced in Georgia and reflected in Georgia›s Social-economic Development Strategy - Georgia 2020, should respond to current global economic processes.

When discussing the challenges, it is important to discuss the given issue in the context of economy.

Nowadays, the economic development in our country is on the decline. Tourism is one of the mechanisms to reduce poverty and it is gradually evolving. Revenues from international travels show increase from 2010 to 2018 and look as follows (See Table 3)

In order to succeed in reform, it is important that people have high-paying jobs to make it possible to invest large sums in their individual portfolios. All these are directly linked to the pension to be received in the future, and this is one of the challenges of combating the poverty. The role of the social pension and its impact are important in this regard (See Table 4). The World Bank statistical analysis for 2010 shows the impact of pensions on poverty rate. The result shows that a pension of GEL 100 reduced poverty by 15% across the country.

The public interest in the reform of the pension system is high, and before the reform was introduced and implemented, there were ongoing discussions on various

**Table 4.**

| | A pension of GEL 100 | Without a pension of GEL 100 |
|---|---|---|
| Total poverty rate | 22,9 | 38,1 |
| Urban | 17,7 | 29,5 |
| Rural | 28,2 | 46,9 |

*Source: The World Bank Evaluation*

**Table 3.** Revenues from International Travels (Thousand USD)

| | 2010 | 2011 | 2012 | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 | 2018 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| Total | 659,245 | 954,908 | 1,410,902 | 1,719,700 | 1,787,140 | 1,868,479 | 2,110,709 | 2,704,340 | 3,222,074 |
| I.qtr. | 100,686 | 163,990 | 235,930 | 302,818 | 315,461 | 305,180 | 342,590 | 425,673 | 550,730 |
| II.qtr. | 136,565 | 222,250 | 330,827 | 426,525 | 429,690 | 409,470 | 497,441 | 629,854 | 809,969 |
| III.qtr. | 231,913 | 326,569 | 487,721 | 604,202 | 649,775 | 742,849 | 813,161 | 1,078,274 | 1,210,561 |
| IV.qtr. | 190,081 | 242,101 | 356,423 | 386,156 | 392,215 | 410,979 | 457,517 | 570,538 | 650,814 |

*Source: The National Bank of Georgia*

**Table 5.** Pension Systems of Georgia, Germany and the Czech Republic

| № | | Georgia | Germany | The Czech Republic |
|---|---|---|---|---|
| 1 | Precondition for awarding the pension | Application on a claim for a pension shall be submitted to any territorial unit of the LEPL Social Service Agency | - | - |
| 2 | Documents required for the award of a pension | List requirements here | | • Applicant's passport and his/her spouse's identification code if he / she is already receiving a pension;<br>• Document of education (certificate, credential, diploma);<br>• Contract on Labour Relations;<br>• Birth certificates of children;<br>• Employer Confirmation in accordance with Law No. 582/1991;<br>• An Extract from the Registry of Private Employers (if the person is a private entrepreneur);<br>• Confirmation from the Labor Exchange (if the person received unemployment allowance) if necessary;<br>• Completed Aplication; |
| 3 | The grounds for the origination of entitlement to a pension | • Retirement age – men are entitled to a pension from the attainment of the age of 65; women are entitled to a pension from the age of 60;<br>• Identification of the disability status;<br>• Death of a bread-winner of a family. | • Pensioners - persons reaching retirement age;<br>• Disabled persons - Persons who have lost their ability to work in whole or in part;<br>• Close ones of a deceased person - relatives or children of the deceased;<br>• Seriously ill and disabled people - rehabilitation costs | • For old age;<br>• For early retirement;<br>• For disability;<br>• For widows / widowers and orphans; |
| 4 | Amount of a Pension in Monetary terms | GEL 200 | Monthly Pension = Pension Points (Entgeltpunkte) X<br>Payment / In Advance Payment (Zugangsfaktor) X<br>pension value per item (Aktueller Retenwert) X Interest factor (Rentenfaktor) | Pension = Basic Part + Labour Part + Insurance Part |
| 5 | The Source of Funding for a Pension | The State Budget of Georgia is the source of funding for pensions | • 75,07 % - Pension Contributions;<br>• 0,12 % - Various Incomes;<br>• 0,02 % - Property Taxes;<br>• 0,27 % - Various Accruals from the Budget;<br>• 24,51 % - Contributions Accrued from the Budget; | • Basic (minimum) part;<br>• Pension Insurance (depends on the salary);<br>• Accumulative ( Savings in Pension Funds); |
| 6 | Retirement Age | Attainment of the retirement age of 65; | From 67 to 68 years old | 65 for men<br>62-65 for women |

*Source: own elaboration*

television channels or at private meetings. But there is still a problem of raising public awareness in this regard. Despite the active participation of NGOs, there is still no full awareness. And the goal of the reform is to better protect pensioners and ensure high retirement income for future generations, which will be directly related to the income received by them during their work years and the transfers made to the fund.

Comparative analysis of the pension systems of Georgia, Germany and the Czech Republic. When it comes to pension systems, it is important to understand that each country should have in place its own pension system that would adequately respond to the problems it faces. The current pension system in our country can be considered as a modified system. The table below shows what the Georgian pension system has in common and how it differs from the pension systems of leading European countries (See Table 5). At this stage, we observe more differences than similarities; these differences are conditioned by the different sizes of the countries, their development paths, population, levels of economic development, etc.

## CONCLUSIONS

In the baseline scenario in order to create a successful pension system and reform in Georgia, it is necessary to take into account the features that are particular to the country, both in terms of economy and demography. The political environment, the participation of international financial institutions and taking into account their opinions, conducting quantitative and qualitative research and constant interaction with the public are important for the successful reform. In our opinion, since the Georgian state and its citizens want to join a large European family, this reform is a step forward. As of July 30, 2019, the State Pension Fund had 896 526 unique members, including 686 374 from the private sector and 210 152 from the public sector. As of today, a total of 161 353 unique members have left the Pension Fund, including 119 269 from the private sector and 42 084 from the public sector.

In Georgia, from the 90›s to the present day, a pensioner receives only a basic pension and does not have a working period;

There is high public interest in reforming the pension system. However, due to the volatile prices in the country, they are pessimistic about the accumulated pension system;

Until 2018, the population was not informed about the essence and significance of the accumulated pension;

In our view, as the Georgian state and its citizens want to join Europe›s large family, pension reform is one step forward.

An analysis of the Czech and German pension systems shows that the system has undergone considerable evolution. In this respect, Georgia is at the initial stage of ongoing reform;

As of today, the reform has not yielded the results that already exist in the countries under discussion, so new ways are needed.

There is a high public interest in the reform of the pension system. However, because of the volatile prices in the country, they are pessimistic about the accumulated pension system.

## REFERENCES

Pension Reform of Georgia - Modification of Existing Social Pension System and Implementation of Private Pension System, Ministry of Economy and Sustainable Development of Georgia, Report March 2016. http://www.economy.ge/uploads/meniu_publikaciebi/ouer/Goverment_Report_on_pensions_Final_GEO.pdf
Constitution of Georgia. www.parliament.ge
Ministry of Economy and Sustainable Development of Georgia http://www.economy.ge/
Law of Georgia on Accumulated Pension https://matsne.gov.ge/en/document/view/4280127?publication=0
National Statistics Office of Georgia https://www.geostat.ge/ka
Ministry of Finance of Georgia https://www.mof.ge/
Khurtsidze T. Shonia N. (2019). Insurance Law, Theoretical Basics and Practical Experience, Handbook, ATSU Kutaisi.
The World Bank Pension Conceptual Framework file:///D:/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1/dia/The%20World%20Bank%20Pension%20(2)%20(1).pdf
OECD (2015), Pensions at a Glance 2015: OECD AND G20 INDICATORS, http://www.keepeek.com/Digital-Asset-Management/oecd/social-issues-migration-health/pensions-at-a-glance-2015_pension_glance-2015-en#.WdJ1w1uCzIU
Czech Republic - Old-age pensions https://ec.europa.eu/social/main.jsp?catId=1106&langId=en&intPageId=4478
Pension System In Czech Republic https://www.pensionfundsonline.co.uk/content/country-profiles/czech-republic
Czech Republic: Pension system in 2016https://www.oecd.org/els/public-pensions/PAG2017-country-profile-Czech-Republic.pdf
Ministry of Labour and Social Affairs of the Czech Republic, General information on the Act on pension insurance https://www.mpsv.cz/en/12957
PENSION REFORM IN GERMANY: THE IMPACT ON RETIREMENT DECISIONS August 2003 PDF
Pension System In Germany - https://www.pensionfundsonline.co.uk/content/country-profiles/germany
Expatica - Pensions in Germany: a guide to the German pension system (February 28, 2019)
Pension System in Germany - http://www.lm.gov.lv/upload/eng/pension_system_in_germany.pdf

JEL Classification: G21 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.012

# RESPONSIBLE LENDING - RESULTS AND PROSPECTS

## RAMIN TSINARIDZE
**Doctor of Business management, Assistant Professor**
Batumi Shota Rustaveli State University, Georgia
ramin.tsinaridze@bsu.edu.ge

## LASHA BERIDZE
**Doctor of Business Administration, Associate Professor**
St. Tbel Abuserisdze Teaching University, Georgia
l_beridze@mail.ru

**Abstract.** Research on financial sector activity is especially important for developing countries, including Georgia, as this sector is the main driving force of the country›s economy. Any economic reforms undertaken in the country have a significant impact on the general economic policy and economic growth.

Under the new regulation from January 1, 2019 the lending procedure from the financial sector has been tightened. At present time, they operate by the principle of responsible lending, which means, that a potential customer of a bank product should not be subject to a financial obligation that he or she will not be able to pay without financial difficulties.

The purpose of this study is to analyze the positive and negative effects of already existing responsible lending regulations, which is directing against indebtedness and to predict the expected future results. At the same time, the task of the research is to identify challenges, risks, results that accompany the reform based on the practices of developed and developing countries.

The study uses a combination of quantitative and qualitative methods. Also, in the research are used methods of system analysis, analogy, forecasting, synthesis, processing of statistical data and other methods. The methodological of the research is the fundamental articles of economic science. The paper widely used scientific and popular works by local and foreign authors, scientific studies, methodological publications and articles.

In the modern world any banking reform in developing and developed countries is linked to economic and political (often painful) changes, but this reform implementation is inevitable in all states, regardless of their level of development. The main reason for this is the reduction of indebtedness in the public and economic sectors, but this requires the introduction of a proper lending system that should not limit the development of the financial sector and, on the other hand, be an optimal source of replenishment of financial deficits.

Interest rate cuts are likely to have a short-term effect, which will not only help tighten lending policy by itself, and will require other macro-prudential decisions, especially when the NBG has raised its refinancing rate from 6.5% to 7%, due to inflation targeting. It implements the monetary policy transmission mechanism and negatively impacts on the interest rate on loans issued by the banking sector and on aggregate demand itself, so economic growth is likely to be adjusted again.

**KEYWORDS:** RESPONSIBLE LENDING, INDEBTEDNESS, CREDITWORTHINESS, HEDGE BORROWER.

***For citation:*** Tsinaridze, R., Beridze, L. (2020). Responsible Lending - Results and Prospects. *Globalization and Business, №9,* pp. 96-103 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.012

JEL Classification: G21 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.012

# პასუხისმგებლიანი დაკრედიტება – შედეგები და პერსპექტივები


## რამინ ცინარიძე
**ბიზნესის მართვის დოქტორი, ასისტენტ-პროფესორი**
შოთა რუსთაველის ბათუმის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
ramin.tsinaridze@bsu.edu.ge

## ლაშა ბერიძე
**ბიზნესის ადმინისტრირების დოქტორი, ასოცირებული პროფესორი**
წმიდა ტბელ აბუსერისძის სასწავლო უნივერსიტეტი, საქართველო
l_beridze@mail.ru


**საკვანძო სიტყვები:** უპასუხისმგებლიანი დაკრედიტება, ჭარბვალიანობა, კრედიტუნარიანობა, ჰეჭირებული მსესხებელი.

***ციტირებისთვის:*** ცინარიძე რ., ბერიძე ლ. (2020). პასუხისმგებლიანი დაკრედიტება – შედეგები და პერსპექტივები. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9*, გვ. 96-103. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.012

## შესავალი

საბანკო სექტორი მნიშვნელოვან როლს ასრულებს ქვეყნის ეკონომიკისათვის. გარდამავალი თუ განვითარებადი ეკონომიკისათვის მნიშვნელოვანია რომ ფინანსურმა სექტორმა განსაკუთრებული როლი შეასრულოს მიმდინარე მოთხოვნილების დაფინანსებაში. აღნიშნული გამომდინარეობს ეკონომიკური პროცესის ლოგიკური დასკვნიდან, რამეთუ ისეთი ქვეყნისათვის, როგორიც საქართველოა, აქტიური მოსახლეობის მოთხოვნილების დაკმაყოფილება ვერ ხერხდება საკუთარი სახსრებით, რაც ბიძგის მიმცემია საბანკო სექტორისათვის, რომ მოახერხოს ასეთი მოთხოვნილების დაკრედიტება. ნებისმიერ შემთხვევაში კომერციული ბანკის მიერ მიღებული გადაწყვეტილება გამომდინარეობს საზედამხედველო ორგანოს მიერ მიღებული ნორმატიული აქტებიდან და ბანკის საკრედიტო პოლიტიკიდან, რაც საერთოა მსოფლიოს ნებისმიერი სისტემისათვის და საერთაშორისო რეგულირების სტანდარტებითაც აღიარებულია. „საბანკო-საკრედიტო სისტემა ესაა ქვეყნის ფინანსური სისტემის უმნიშვნელოვანესი ელემენტი და წარმოადგენს ბანკებისა და საკრედიტო ინსტიტუტების ერთობლიობას, რომელიც ფუნქციონირებს ერთიანი ფულად-საკრედიტო მექანიზმის ფარგლებში. თანამედროვე საბანკო-საკრედიტო სისტემა ნებისმიერი სახელმწიფოს ნაციონალური ეკონომიკის უმნიშვნელოვანესი ელემენტია“ (Kovzanadze...., 2017:30).

არსებობს მრავალი განმარტება და საზომი ჭარბვალიანობის შეფასებისას. 2008 წელს ევროპულმა კომისიამ გამოიკვლია და შეაფასა განმარტებები და საზომები ჭარბვალიანობის ევროკავშირის ქვეყნებში, რის შემდეგაც იდენტიფირებული იქნა შემდეგი ოთხი ფაქტორი:

- ეკონომიკური;
- დროებითი;
- სოციალური;
- ფსიქოლოგიური.

ჭარბვალიანობის ნეგატიური ეფექტები ზეგავლენას ახდენს არამარტო ინდივიდებზე, არამედ საზოგადოებაზეც. საზოგადოების გადმოსახედიდან, ჭარბვალიანობის ეფექტი შემდეგში გამოიხატება:

- ეკონომიკური: ჭარბვალიანობა ანელებს ეკონომიკურ ზრდასა და განვითარებას, ასევე კრედიტების წვდომაზე შეზღუდვით ზეგავლენას ახდენს ბიზნეს-სუბიექტის ქცევაზე;
- სოციალური: ჭარბვალიანობა და ფულად ნაკადებზე წვდომის შემცირება ზრდის სოციალურ უთანასწორობას, რაც საბოლოო ჯამში ზრდის სიღარიბის ზრდის შესაძლებლობას;
- პოლიტიკური: რეგულატორის მიერ ჭარბვალიანობის ვერ მოთოკვამ შეიძლება გამოიწვიოს პოლიტიკური პროცესის დისკრედიტაცია თუ ჭარბვალიანობის საკითხი ხდება ფართომასშტაბიანი და პოლიტიზირებული;
- სამართლიანობის აღქმა: არაკეთილსინდისიერი კრედიტორები შეიძლება იმუნიტეტის ქვეშ აღმოჩნდნენ, მაშინ როდესაც ჭარბვალიანი კრედიტორები ვერ იღებენ დაცვას სასამართლოსაგან.

საფინანსო ინსტიტუტების საკრედიტო პოლიტიკის შემუშავებასა და ცვლილებაზე გავლენას ახდენს მრავალი

ფაქტორი, რომლის დაყოფა შესაძლებელია მიკრო და მაკრო ფაქტორებად. საკრედიტო პოლიტიკაზე მოქმედი მაკრო ფაქტორები ის ფაქტორებია, რომლებზედაც საფინანსო ინსტიტუტებს არ შეუძლიათ ზეგავლენის მოხდენა. (Basilaia, 2018: 206)

### პასუხისმგებლიანი დაკრედიტების უცხოური გამოცდილება

პასუხისმგებლიანი დაკრედიტების აუცილებლობა განპირობებულია შემოსავლების გაუთვალისწინებლობით, რომელიც გამომდინარეობს ფიზიკური პირების მიმდინარე და სამომავლო მდგომარების ჭარბი შეფასებით, აღნიშნული თავისთავად დაკავშირებულია და შეუძლებელია, განხილულ იქნას ქვეყნაში მიმდინარე ეკონომიკურ ტენდენციების გაუთვალისწინებლად, მაგრამ გაუთვალისწინებელი ხარჯების მოცულობის ცვლილება რასაკვირველია განვითარებადი ქვეყნებისათვის უფრო მეტად დამახასიათებელია, ამაზე მოწმობს ქვემოთ მოყვანილი ცხრილი და აღნიშნული დამახასიათებელია საქართველოს მოქალაქეებისათვის (World Bank…, 2013:11)

მიუხედავად იმისა, რომ პასუხისმგებლიანი დაკრედიტება შეიძლება მნიშვნელოვანი იყოს დაბალ შემოსავლიანი ქვეყნებისათვის, ის ასევე აქტუალურია მაღალ შემოსავლიანი ქვეყნებისათვისაც, ამის დასტურია 2008 წლის ფინანსური კრიზისი, როდესაც ფინანსურმა გაფართოებულმა ინკლუზიურმა პოლიტიკამ იპოთეკური სუბსტანდარტული მსესხებლების მიმართ საბოლოო ჯამში გამოიწვია ასეთი მსესხებლების უუნარობა, მომსახურებოდნენ იპოთეკურ სესხებს გრძელვადიან პერიოდში.

ამასთანავე, ხშირად მსესხებლის მიერ არ იყო კარგად გაგებული (ინფორმირებული) პროდუქციისა და რისკის შესახებ, რომელიც დაკავშირებული იყო სესხთან და რომელსაც ფარავდნენ ზედამხედველები. მსგავსად აღნიშნულისა, რამდენიმე მაღალშემოსავლიანი ქვეყნების ცენტრალური ბანკი – პოლონეთი, უნგრეთი, ხორვატია – აღმოჩნდნენ მძიმე მდგომარეობაში, როდესაც 2008 წლის კრიზისის შემდეგ მათი ვალუტა დაეცა უცხოურთან მიმართებაში და მომხმარებლები (მსესხებლები) უცებ აღმოჩნდნენ პირისპირ ახალ მდგომარეობასთან, რომელიც განპირობებული იყო ეროვნული ვალუტის გაუფასურებით უცხოურ ვალუტაში დენომინირებული იპოთეკური სესხებით.

2013 წლის მსოფლიო ბანკის კვლევით – ფინანსური მომხმარებლების დაცვისათვის – უმრავლესობა ქვეყნებისა მიუთითებდა, რომ გააჩნია გარკვეული ფორმა პასუხისმგებლიანი დაკრედიტების (80 ქვეყანამ 114 ქვეყნიდან მიუთითა ასეთი პროგრამის შესახებ). ბევრ ქვეყანას აქვს კარგად დაწერილი წესები, მაგრამ ზედამხედველის უფლებამოსილება საკმაოდ ფორმალურია. მსოფლიო ბანკის კვლევის თანახმად ქვეყნების უმრავლესობას კარგად აქვს გაწერილი მომხმარებელთა დაცვის რეგულაციები, მაგრამ მხოლოდ უმნიშვნელო ნაწილი ექვემდებარება რეალური ქმედებით შესრულებას. მაგალითად, ევროპისა და ცენტრალური აზიის მსხვილი ქვეყნები შემუშავებული აქვთ წესები შეცდომაში შემყვანი რეკლამის შესახებ, მაგრამ როდესაც მსოფლიო ბანკის კვლევის ჯგუფმა დაიწყო კვლევა, თუ როგორი საქმიანობით ივლევდა საზედამხედველო ორგანო ასეთ შემთხვევებს, აღმოჩნდა, რომ რაიმე რეგულარული ან ფორმალური ჩარჩო სამოქმედო საზედამხედველო ორგანოებს არ გააჩნდათ.

უნდა აღინიშნოს ის ფაქტიც, რომ პასუხისმგებლიანი დაკრედიტება განიხილება, როგორც მაკროპრუდენციული

**დიაგრამა №1.** ზრდასრულების წილი, რომლებმაც განაცხადეს გაუთვალისწინებელი ხარჯების შესახებ




*წყარო: World Bank*

პოლიტიკის მნიშვნელოვანი ნაწილი და აღნიშნული აღიარებულია პილარ 3 წესებით და ზოგადად შეადგენს საერთაშორისო სტანდარტს, მაგრამ უნდა აღინიშნოს ისიც, რომ კონკრეტული ქვეყნის მარეგულირებელი ორგანოს გადაწყვეტილება უნდა ემსახურებოდეს მიმდინარე ეკონომიკურ პოლიტიკას და სოციალურ მდგომარეობას, მათ შორის საზოგადოების ინფორმირებულობას, ნებისმიერ შემთხვევაში, მსესხებლებისათვის მნიშვნელოვანია ყოველთვის სესხის მოცულობა, რომელიც კორექტირდება საპროცენტო განაკვეთის სიდიდით და ვალუტის ცვალებადობით, ამიტომ მიმდინარე რეგულირების ტენდენციებით ფინანსური ზედამხედველობის როლი არ შემოიფარგლება მხოლოდ წესების შემოღებით, არამედ აქტიური მონაწილეობით სესხზე საპროცენტო განაკვეთის შემცირებით და ხელმისაწვდომობით (World Bank…. 2013:26).

ხშირად გამსესხებლების პოლიტიკა მიმართულია შემოსავლების ვერიფიკაციაზე, რომელიც ეწინააღმდეგება სახელმწიფოს გეგმებს, ებრძოლოს ჩრდილოვან ეკონომიკასა და გადასახადებისაგან თავის არიდებას. რადგან სახელმწიფოები ებრძვიან ჩრდილოვან ეკონომიკას, ისინი ხშირად ეძებენ გზებს, რომლითაც მოტივაციის მიმცემი იქნება, მოქალაქეებისათვის წარადგინონ დეკლარაცია მათ შემოსავლებზე და გადაიხადონ გადასახადები მათ შემოსავლებზე. მაგალითად, მოლდოვაში (ერთ-ერთ ღარიბი ქვეყანა ევროპის კონტინენტზე GDP-სთან ერთ სულ მოსახლეზე თანაფარდობით – პერ კაპიტალის მოცულობით) 57% მოლდოველების არ ასახავენ სრულ შემოსავლებს შრომის მინისტრის განცხადებით.

კრედიტუნარიანობის შეფასებისას მხედველობაში მიღებული უნდა იქნას მსესხებლის უნარი, სრულად მოემსახუროს სესხს. აშშ-ში 2008 წლის კრიზისამდე, იპოთეკური სესხების უმრავლესობა გაიცემოდა თავდაპირველი (საწყისი) საპროცენტო განაკვეთების მიხედვით, რომლებიც გაცილებით დაბალი იყო ვიდრე გარკვეული ვადის შემდგომ სესხის საპროცენტო განაკვეთი (მაგალითად, მომხმარებული პირველი ორი წლის განმავლობაში გადაიხდიდა 2%, ხოლო დანარჩენი 10 წელი 7%, ამასთანავე იხდიდა მხოლოდ პროცენტზე და არა ძირითად თანხას). დღესდღეობით მრავალი ქვეყნის რეგულატორი იყენებს სხვადასხვა პირობებს მსესხებლის გადახდისუნარიანობის შეფასებისათვის სხვადასხვა ეკონომიკური სცენარების გათვალისწინებით, როგორიცაა 2%-ით მაღალი განაკვეთი ან მნიშვნელოვანი მერყეობა ეროვნული ვალუტის უცხოურ ვალუტებთან (World Bank…. 2013:25-38).

## კვლევა და კვლევის შედეგები

საქართველოსთვის ერთ-ერთ მნიშვნელოვან და პრობლემატურ საკითხად რჩება ჭარბვალიანობა, რამეთუ ფინანსური განათლების არასახარბიელო ვითარება, ასევე მოსახლეობაში დაბალი შემოსავლები, მოსახლეობას უბიძგებს იმისკენ, რომ უკვე რამდენიმე წლის განმავლობაში ფიზიკური პირები აქტიურად და ხშირად გაუაზრებლად ახდენდნენ კრედიტის აღებას, რაც გამარტივებული დაკრედიტების მნიშვნელოვანი ეფექტიდანაც იყო ნაკარნახევი და არამარტო დაბალი ფინანსური განათლებით. შესაბამისად, ბოლო დროინდელი ცვლილებით, რომელიც მიღებულ იქნა 2018 წლის 24 დეკემბერს, 2019 წლის 01 იანვრიდან ძალაში

**დიაგრამა №2.** თუ გჭირდებათ სამომხმარებლო კრედიტი რომელ ფაქტორები იქნებოდა ყველაზე მნიშვნელოვანი კრედიტის აღებისთვის? (ირლანდიაში ჩატარებული კვლევის თანახმად)




*წყარო: World Bank*

შევიდა ფიზიკური პირის დაკრედიტების შესახებ დებულება. აღნიშნული დებულებით განისაზღვრა პასუხისმგებლიანი დაკრედიტების პრინციპები, სესხის უზრუნველყოფის კოეფიციენტების, ასევე დაანგარიშების პრინციპებისა და შემოსავლების შეფასება. აღნიშნული დებულებით გამკაცრდა მანამდე არსებული დაკრედიტების პოლიტიკა და შედეგზე ორიენტირს თუ განვიხილავთ, სწორედაც რომ აღნიშნულის მატარებელი უნდა იყოს ეს ცვლილებები, ანუ ფიზიკურ პირებზე კრედიტების გაცემის შემცირება (მეტი ვერიფიკაციის პირობებში) და შესაბამისად ჭარბვალიანობისაც.

საქართველოს ეროვნული ბანკის ერთ-ერთი და უმნიშვნელოვანესი ფუნქცია ფინანსურ სექტორზე ზედამხედველობაა, რომელიც თავისთავში მოიაზრებს მომხმარებლის უფლებების დაცვას, მაგრამ ეროვნული ბანკის ასევე მნიშვნელოვანი ფუნქციაა, რომ მან ხელი უნდა შეუწყოს ქვეყანაში მდგრად ეკონომიკურ ზრდას ისე, რომ საფრთხე არ შეექმნას მისი ძირითადი ამოცანების შესრულებას. შესაბამისად, როდესაც ეროვნული ბანკის მხრიდან მიიღება ასეთი გადაწყვეტილება, საინტერესოა რამდენად ხდება ამ ორი ფუნქციის დაკავშირება და ანალიზი, რამეთუ კარგია, როდესაც მიიღება გადაწყვეტილება რომელიც ეხება ერთი სექტორის ინტერესებს, მაგრამ რამდენად მნიშვნელოვანი იქნება ის სხვა სექტორისათვის ან ზოგადად სახელმწიფოს ეკონომიკისათვის.

გაცხადებული მოსაზრებებით, აღნიშნული გამოიწვევს სამომავლოდ (პროგნოზირებით) ეკონომიკის 1%-მდე შემცირებას, მაგრამ ეს მხოლოდ ვარაუდებია და რეალური შედეგი დინამიკაში უნდა განვიხილოთ, როდესაც გვექნება კვარტალური, ნახევარ წლიანი ან წლის მონაცემი დაკრედიტების მოცულობის, საბანკო სექტორის შემოსავლების და ეკონომიკური ზრდის შესახებ. არსებული ინფორმაციით უკვე შეინიშნება გარკვეული საფრთხეები რომელიც გამოვლინდა განვადებით დაფინანსებისას, რადგან საყოფაცხოვრებო ნივთების რეალიზატორი ფირმები ცდილობენ, შეამცირონ საკუთარი (მაგ: ტექნობუმი) ფილიალების რაოდენობა შემცირებული შემოსავლების გამო, ან მოახდინონ საქონელზე ფასის შემცირება, რადგან შესაძლებელი გახდეს პოტენციური მყიდველისათვის ახალი დაკრედიტების სისტემით საქონლის განვადებით შეძენა. არსებული ვითარება რათქმაუნდა არ აისახება დადებითად იმ მეწარმეებზე, რომლის ძირითადი შემოსავლები განვადებით გაყიდვაზე მოდიოდა. ასევე მნიშვნელოვანი პრობლემების წინაშე აღმოჩნდნენ დეველოპერი კომპანიები, რომლის შემოსავლების ძირითადი ნაწილი ფიზიკური პირების იპოთეკურ სესხებზე მოდიოდა.

აღნიშნული დარგი ეკონომიკაში ერთ-ერთი ყველაზე მოცულობითია და შესაბამისად ამ დარგში გაყიდვების შემცირება გარკვეული პროპორციით მაინც გამოიწვევს ეკონომიკის ზრდის შემცირებასაც. რეალურად უკვე არსებობს პრობლემა ამ მიმართულებით და გამოსავლის ძიება საჭირო იქნება, რათა მოინახოს ბანკებს და დეველოპერებს შორის საერთო-განსაკუთრებულ პირობებზე შეთანხმება და აღნიშნული უნდა მოხდეს საზედამხედველო ორგანოს (ეროვნული ბანკის) რეგულაციით ან გარკვეული ცვლილებებით კანონმდებლობაში.

ზოგადად უნდა აღინიშნოს, რომ დაკრედიტების სისტემის გამკაცრება ნაკარნახევი შეიძლება იყოს მრავალი ფაქტორიდან, მაგრამ მისი შედეგების პროგნოზირება ყოველთვის უნდა იყოს ადეკვატური და გაანალიზებული, ანუ უნდა პასუხობდეს ქვეყანაში არსებულ სოციალურ-ეკონომიკურ გამოწვევებს. საქართველოში არსებული ფინანსური განათლების ნაკლოვანების შედეგებით მრავალი ფიზიკური პირი და ოჯახი დაზარალდა, მაგრამ გამკაცრებული პოლიტიკის შედეგი როგორ აისახება სამომავლოდ მოსახლეობაზე ან მეწარმეებზე ესეც შესაფასებელია. დამტკიცებული დებულებით 1,000 ლარამდე ყოველთვიური შემოსავლებზე არაჰეჯირებული მსესხებლისათვის სესხის მომსახურების კოეფიციენტი 20/25%-მდე, ხოლო ჰეჯირებული მსესხებლისათვის 25/35%-მდე განისაზღვრა.

ჰეჯირებულ მსესხებლად ითვლება პირი კონკრეტული

**ცხრილი №1.** სესხის მომსახურების მაქსიმალური კოეფიციენტი (PTI)

| **ყოველთვიური წმინდა შემოსავალი, ლარი** | **არაჰეჯირებული მსესხებლისათის მაქსიმალური/საკონტრაქტო ვადიანობაზე** | **ჰეჯირებული მსესხებლისათვის მაქსმიმალური/საკონტრაქტო ვადიანობაზე** |
|---|---|---|
| <1,000 | 20%/25% | 25%/35% |
| <=1,000-2000< | | 35%/45% |
| >=2,000-4,000< | 25%/30% | 45%/55% |
| >=4,000 | 30%/35% | 50%/60% |

**ცხრილი №2.** სესხის უზრუნველყოფის მაქსიმალური კოეფიციენტი

| | |
|---|---|
| ლარით გაცემული სესხებისათვის | 85% |
| უცხოური ვალუტით გაცემული სესხებისათვის | 70% |

*წყარო: Order of the President of the National Bank of Georgia №281/04*

ვალუტის მიმართ, თუ მისი ყოველთვიური წმინდა შემოსავლები არანაკლებია ამავე ვალუტაში სესხის მომსახურების საჭირო წმინდა შემოსავალზე.

აღსანიშნავია ის ფაქტიც, რომ აღნიშნული რეგულაციები გავრცელდა ფიზიკური პირზე გაცემულ ყველა სესხის სახეობაზე, ხოლო გამონაკლისი შემთხვევები ცალკე მუხლით განისაზღვრა. აღნიშნული დაკრედიტების მოთხოვნები ასევე არ გავრცელდა სამეწარმეო მიზნობრიობით გაცემულ სესხებზე.

აღსანიშნავია ის ფაქტიც, რომ საქართველოში მოსახლეობის უმრავლესობის საშუალო ხელფასი 1,000 ლარის ფარგლებშია და შესაბამისად ასეთ პირებს ძალიან გაუჭირდებათ სესხის აღება, რაც თავისთავად მნიშვნელოვან ზეგავლენას მოახდენს ბანკების და მეწარმეების შემოსავლებზე, რამეთუ პოტენციური კლიენტების უმრავლესი ნაწილი აღნიშნული ცვლილების შემდეგ ვერ შეძლებს სესხის აღებას. აქედან გამომდინარე, უკეთესი იქნებოდა რომ ეროვნულ ბანკს შეემუშავებინა ისეთი ნორმატიული აქტი, რომლითაც გარკვეული პერიოდის შემდეგ, პერმანენტულად, გარკვეულ დონემდე მოხდებოდა დაკრედიტების გამკაცრება, ეს უფრო მეტად შეუწყობდა ხელს, როგორც მოსახლეობის, ასევე საკრედიტო ორგანიზაციების, მეწარმეებისა და დეველოპერების ადაპტაციას გამკაცრებული დაკრედიტების პოლიტიკისადმი.

როგორც ივარაუდებოდა, ფიზიკური პირების დაკრედიტების აღნიშნული წესი მნიშვნელოვან ზეგავლენას მოახდენდა

**დიაგრამა №3.** მოკლევადიანი სესხები ეროვნული ვალუტით ეკონომიკური აგენტების მიხედვით **მილიონი ლარი**




*წყარო: National Bank of Georgia*

**დიაგრამა №4.** მოკლევადიანი სესხების მოცულობა ეკონომიკური აგენტების მიხედვით **მილიონი ლარი**




*წყარო: National Bank of Georgia*

**დიაგრამა №5.** საპროცენტო განაკვეთები თვეების მიხედვით

**სესხების და დეპოზიტების საპროცენტო განაკვეთები**




*წყარო: National Bank of Georgia*

ზოგადად სესხების გაცემის მოცულობაზე ფიზიკური პირების მიმართ და ასევე სავარაუდოდ შემცირდებოდა განვადებით მოვაჭრე პირების გაყიდვებიც, ამის მაგალითად შეიძლება მოვიყვანოთ განსაკუთრებულად სხვადასხვა ელექტრო-ტექნიკის და მენაშენეთა გაერთიანების განცხადებები, ტექნიკის მაღაზიათა ქსელ „ელექტრონიკას" მონაცემებით, განვადებით გაყიდვებზე მოდიოდა 60-70%, ხოლო რეგულა-ციების შემდეგ გაყიდვების წილი 50% შემცირდა, ასეთივე განცხადებას ავრცელებს „ტექნო-ბუმის" დამფუძნებელი ასევე სარეალიზაციო ფასის შემცირება მოუწია ტექნიკის მაღაზიათა ქსელ „ბეკოს" გაყიდვების შემცირების თავიდან ასაცილებლად. ასევე როგორც მენაშენეთა ასოციაციაში აღნიშნავენ 10-ჯერ არის შემცირებული იპოთეკური სესხების გაცემა გასული წლის იანვართან შედარებით. (ტექნიკის… :2019)

აღნიშნულის დასადასტურებლად ასევე მნიშვნელო-ვანია იმ სტატისტიკის წარმოჩენა, რომელსაც აქვეყნებს საქართველოს ეროვნული ბანკი, ფაქტობრივად ქვემოთ წარ-მოდგენილიდან ნათლად ჩანს, რომ 2019 წლის იანვრიდან ფიზიკურ პირებზე გაცემული სესხები სისტემატურად მცირ-დება და თუ შევადარებთ 2018 წლის პირველი კვარტალის მონაცემებს, ფაქტობრივად განახევრებულია.

რაც შეეხება სესხების მოცულობას ის გაზრდილია და 30 მილიარდამდე შეადგენს, ასევე შემცირებულია საპროცენტო განაკვეთები უმნიშვნელოდ.

რაც შეეხება ბიზნეს სექტორის ბრუნვასა და პროდუქციის გამოშვებას, აქ ზრდის ტენდენცია შეინიშნება, კერძოდ ბიზნეს სექტორის ბრუნვის მოცულობა 2019 წლის II კვარტალში, გასული წლის შესაბამის პერიოდთან შედარებით 26.6 პროცენტით გაიზარდა და 25.2 მილიარდი ლარი შეადგინა. ზრდისტენდენციითხასიათდებაბიზნესსექტორისპროდუქციის გამოშვების მაჩვენებელიც. 2019 წლის II კვარტალში მისი მოცულობა 11.2 მილიარდი ლარით განისაზღვრა, რაც 12.0 პროცენტით აღემატება გასული წლის შესაბამისი პერიოდის მაჩვენებელს (National Statistics…….2019:21-22).

რაც შეეხება ეკონომიკურ ზრდას, ის უკვე დაკორექტირდა, მაგრამ აღნიშნულის პირდაპირ დაკავშირება დაკრედიტე-ბის გართულებასთან არასწორი იქნება, რამეთუ არ გვაქვს საკმარისი არგუმენტი, რომელიც განპირობებულია არამარტო დინამიკური ფაქტორით, არამედ სხვა შიდა ეკონომიკური და პოლიტიკური ფაქტორებითაც, ამიტომ პირდაპირ კავშირზე საუბარი ვერ იქნება.

ასევე უნდა აღინიშნოს ის ფაქტიც, რომ ეროვნული ბანკი პასუხიმგებლიანი დაკრედიტების სამაგალითო ქვეყნე-ბად მიუთითებს რამდენიმე ქვეყანას, მათ შორისაა ესტო-ნეთიც, მაგრამ ესტონეთში აღნიშნული წესი ვრცელდება საცხოვრებელი სახლების შეძენაზე და ვადიანობაც 30 წლი-თაა განსაზღვრული, რაც თავისთავად ზრდის კრედიტზე წვდომას. ასევე შვედეთშიც აღნიშნული წესი გამოიყენება იპოთეკური სესხების მიმართ განსხვავებული საპროცენტო განაკვეთების მიხედვით.

## დასკვნითი ნაწილი

ამრიგად, ყოველივე ზემოთ განხილულიდან შეიძლება, დავასკვნათ, რომ პასუხისმგებლიანი დაკრედიტება მნიშვნე-ლოვანია თავისი სოციალური და ეკონომიკური შინა-არსით, მაგრამ ყოველთვის უნდა გაიზომოს ეფექტი, რო-მელიც შეიძლება გამოიწვიოს ასეთმა რეგულაციებმა. უნდა აღინიშნოს ისიც, რომ უცხოური პრაქტიკით PTI (ყოველ-თვიური შენატანები) ხშირად მერყეობს 30-50% ფარგ-ლებში, ხოლო ასევე დაკრედიტების პოლიტიკაში ხში-რად აქცენტი გაკეთებულია მხოლოდ რომელიმე ერთი მომსახურების გაცემაზე (უმრავლეს შემთხვევაში ეს ეხება იპოთეკურ სესხებს). ასევე ასეთი გადაწყვეტილების მიღების პრეფაქტორია გარე და შიდა შოკები, რომლებიც გაუთვა-ლისწინებელი გარემოებებითაც შეიძლება იყოს ნაკარ-ნახევი, მაგალითად, ირლანდიის, აშშ-ს და ევროპის ბევრ ქვეყანაში იპოთეკური სესხების გაუფასურებით (შემდგომ უძრავი ქონების ფასების დაცემით), ასევე ხშირია ვალუტის

გაუფასურებასთან დაკავშირებული მოლოდინები, რომლებიც მნიშვნელოვნად დამოკიდებულია საგარეო ვაჭრობაზე და უცხოურ ვალუტაზე, და აქ, რათქმაუნდა, საქართველოს შემთხვევაც პირდაპირ დასაკავშირებელია. საქართველოში მიზანშეწონილი იქნებოდა, რომ პასუხისმგებლიანი დაკრედიტების პოლიტიკის ეფექტი გადანაწილებულ ყოფილიყო დროში, სესხის მომსახურების და უზრუნველყოფის სისტემატური ზრდით, რისთვისაც მზად იქნებოდნენ, როგორც ფიზიკური პირები, ასევე ეკონომიკური აგენტები, რომლების საქმიანობაც დაკავშირებული იყო განვადებით ვაჭრობასთან, ასევე ცალკე განსახილველია იპოთეკური დაკრედიტება, რამეთუ აღნიშნული დარგი წარმოადგენს ერთ–ერთ ყველაზე სწრაფად მზარდ და სამომავლოდ ეროვნულ ბანკს დასჭირდება რეგულაციების შერბილება ამ მიმართულებით.

ასევე საპროცენტო განაკვეთების შემცირებას სავარაუდოდ ექნება მოკლევადიანი ეფექტი, რამეთუ შემცირებას მარტო დაკრედიტების პოლიტიკის გამკაცრება თავისთავად ვერ უშველის და საჭირო იქნება სხვა მაკროპრუდენციული გადაწყვეტილებების მიღება, მით უმეტეს, როდესაც მიზნობრივი ინფლაციიდან გადახრის გამო ეროვნულმა ბანკმა გაზარდა რეფინანსირების განაკვეთი 6.5%–დან 7%–მდე, აღნიშნული თავისთავად წარმოადგენს მონეტარული პოლიტიკის გადაცემის მექანიზმს და უარყოფითად აისახება საბანკო სექტორის მიერ გაცემულ სესხების საპროცენტო განაკვეთზე და თავისთავად ერთობლივ მოთხოვნაზეც, შესაბამისად, ეკონომიკური ზრდის მაჩვენებელი სავარაუდოდ კიდევ ერთხელ დაკორექტირდება.

შესაბამისად, ეროვნული ბანკის მარეგულირებელი პოლიტიკის ნაწილი ყოველთვის უნდა იყოს, რათქმაუნდა, სოციალური გამოწვევების დაძლევა, მაგრამ ეს არ უნდა აზიანებდეს ქვეყნის ფინანსურ სტაბილურობას.

## ლიტერატურა/REFERENCES


Kovzanadze I., kontridze G. (2017). Modern Banking: Theory and Practice. Tbilisi (in Georgian).

Basilaia K. (2018). Banking. Tbilisi (n Georgian).

Kokiauri L (2012). Basics of Banking. Tbilisi (In Georgian).

Tsaava G., Khantadze G. (2015). Banking Management (Theory, Methods and Practice). Manual. Tbilisi (In Georgian).

Gelashvili M. (2018) Risk Management in Commercial Banks. Journal of Innovative Economics and Management, №2 (In Georgian).

Order of the President of the National Bank of Georgia №281/04. (2018) December 24. (Available: 09.09.2019) (In Georgian).

National Bank of Georgia. Review for July. (2019). (Available: 09.09.2019) (In Georgian).

National Statistics Office of Georgia, 2nd Quarter of 2019. (2019) Review. (Available: 09.09.2019) (In Georgian).

World Bank, Overview of Supervisory Regulations, October 2013. (2013) (available: 09.09.2019).

House technic stores are with microfinance organizations on a new installment scheme. (2019). (Available: 09.09.2019) (In Georgian).

JEL Classification: H20, H21, H23 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.013

# IMPROVING TAX ADMINISTRATION IMPORTANT ELEMENTS

**REVAZ BEGIASHVILI**
**PhD Student**
Kutaisi University, Georgia
rezobegiashvili@yahoo.com

**Abstract.** The creation of an optimal tax system remains a challenge even in the developed world, and is a subject of constant debate and discussion among scholars as well as political and business circles. In this context, especially in the context of modern economic development in Georgia, it is important to identify and discuss one of the most important parts of the tax system - tax administration, ways to improve it and its effective implementation.

In order to improve tax administration, it is important at the first stage to identify the elements that are vital for improving not only tax administration but also the overall tax system. This requires a coherent policy that ultimately will make a significant contribution to the country›s economy.

Enhancing trust in tax system, constructive and trust-based dialogue, transparent procedures for conscientious (bona fide) taxpayer, as an encouragement of the “cornerstone” of the tax system, increasing efficiency of Revenue Service, developing an ascertainable and unambiguous legislation, reducing the time of tax disputes and enhancing the quality of decisions and, most importantly, raising the taxpayer’s payment culture as the part of the national self-consciousness, - this, in our opinion, is incomplete, however prioritized list of elements, that will provide a significant boost to the overall tax system and, ultimately, to the country’s economy.

Taking into account the development problems of tax administration, the competent circles’ «proper interest», and our consistent and comprehensive implementation of the stressed instruments into the system development process will play an important role in establishing tax administration as a mechanism to stimulate economic development.

**KEYWORDS:** TAX ADMINISTRATION, CONSCIENTIOUS PAYER, TRANSPARENT PROCEDURES, INCREASE EFFICIENCY.

***For citation:*** Begiashvili, R. (2020). Improving tax administration Important elements. *Globalization and Business, №9,* pp. 104-110 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.013

JEL Classification: H20, H21, H23 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.013

# საგადასახადო ადმინისტრირების გაუმჯობესების მნიშვნელოვანი ელემენტები

**რევაზ ბეგიაშვილი**
**დოქტორანტი**
ქუთაისის უნივერსიტეტი, საქართველო
rezobegiashvili@yahoo.com

**საკვანძო სიტყვები:** საგადასახადო ადმინისტრირება, კეთილსინდისიერი გადამხდელი, გამჭვირვალე პროცედურები, ეფექტიანობის ამაღლება.

***ციტირებისთვის:*** ბეგიაშვილი რ. (2020). საგადასახადო ადმინისტრირების გაუმჯობესების მნიშვნელოვანი ელემენტები. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9*, გვ. 104-110. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.013

ოპტიმალური საგადასახადო სისტემის შექმნა მსოფლიოს განვითარებულ ქვეყნებშიც კი დღემდე გამოწვევად რჩება და იგი, როგორც სამეცნიერო, ასევე პოლიტიკურ წრეებსა თუ ბიზნესის წარმომადგენლებს შორის მუდმივი დავისა და განხილვის საგანია. აღნიშნულიდან გამომდინარე, განსაკუთრებით თანამედროვე საქართველოს ეკონომიკური განვითარების პირობებში, მნიშვნელოვანია, გამოვყოთ და ვისაუბროთ საგადასახადო სისტემის ერთ-ერთ მნიშვნელოვან ნაწილზე – საგადასახადო ადმინისტრირებაზე, მისი გაუმჯობესებისა და ეფექტიანი განხორციელების გზებზე.

საგადასახადო ადმინისტრირების გაუმჯობესებისათვის, პირველ ეტაპზე მნიშვნელოვანია, მოხდეს იმ ელემენტების იდენტიფიცირება, რომელთა გაუმჯობესებასაც სასიცოცხლო მნიშვნელობა აქვს არა მარტო საგადასახადო ადმინისტრირების, არამედ მთლიანი საგადასახადო სისტემის გაჯანსაღებისათვის. ამისათვის საჭიროა თანმიმდევრული პოლიტიკის გატარება, რაც საბოლოო ჯამში მნიშვნელოვნად წაადგება ქვეყნის ეკონომიკას.

საგადასახადო სისტემის მიმართ ნდობის გაღრმავება, კონსტრუქციული და ნდობაზე დაფუძნებული დიალოგი, გამჭვირვალე პროცედურები კეთილსინდისიერი გადასახადის გადამხდელის, როგორც საგადასახადო სისტემის „ქვაკუთხედი"-ს წახალისება, შემოსავლების სამსახურის ეფექტურობის ამაღლება, განჭვრეტადი და არაორაზროვანი კანონმდებლობის ჩამოყალიბება, საგადასახადო დავების დროის შემცირება და გადაწყვეტილებების ხარისხის გაზრდა და, რაც განსაკუთრებით მნიშვნელოვანია, გადასახადის გადამხდელის საგადამხდელო კულტურის, როგორც სახელმწიფოებრივი თვითშეგნების შემადგენელი ნაწილის ამაღლება, ჩვენი აზრით, იმ არასრული, თუმცა პრიორიტეტული ელემენტების ჩამონათვალია, რომლებიც საბოლოო ჯამში უზრუნველყოფს მთლიანად საგადასახადო სისტემის დაეს, თავის მხრივ, ქვეყნის ეკონომიკის მნიშვნელოვან გაჯანსაღებას.

საგადასახადო ადმინისტრირების განვითარების პრობლებით, საზოგადოების კომპეტენტური წრეების „სათანადოდ დაინტერესება" და ჩვენს მიერ გამოყოფილი ინტრუმენტების თანმიმდევრული და კომპლექსური დანერგვა საგადასახადო სისტემის განვითარების პროცესში მნიშვნელოვან როლს შეიტანს საგადასახადო ადმინისტრირების, როგორც ეკონომიკის განვითარების სტიმულირების ხელშემწყობი მექანიზმის ჩამოყალიბების პროცესში.

პირველი და უმთავრესი ელემენტი საგადასახადო სისტემის გაჯანსაღებისთვის, არის ამ პრობლებით შესაბამისი სტრუქტურების „სათანადოდ დაინტერესება", ბიზნეს და კომპეტენტურ სამეცნიერო წრეებთან აქტიური კომუნიკაციის შედეგად ქმედითი ღონისძიებების დაგეგმვა-განხორციელება.

**არანაკლებ მნიშვნელოვანია საგადასახადო სისტემის მიმართ ნდობის გაღრმავება.** კონსტრუქციული და ნდობაზე დაფუძნებული დიალოგი, გამჭვირვალე პროცედურები და „მომხმარებელზე ორიენტირებული" მიდგომა გამოიწვევს კანონმორჩილებას გადასახადების გადამხდელის მხრიდან, შესაბამისად ნაკლებ დარღვევებს და დაზოგავს სახელმწიფო ხარჯებს, რითაც შესაძლებელი გახდება დაზოგილი თანხების დანაშაულის პრევენციის ან ადმინისტრირების გაუმჯობესების მიზნით გამოყენება. რაც უფრო კარგად გაერკვევა ბიზნესი საგადასახადო კოდექსში, მით უფრო დაემორჩილება მის მოთხოვნებს და კეთისლსინდისიერი გადასახადის გადამხდელების რაოდენობაც მნიშვნელოვნად მოიმატებს.

სწორედ **კეთილსინდისიერი გადასახადის გადამხდელია** ის „ქვაკუთხედი" რაზეც უნდა მოხდეს ზოგადად ეფექტური საგადასახადო სისტემის დაშენება. უნდა განხორციელდეს კეთილსინდისიერი გადამხდელების წახალისება და მათ მიმართ პარტნიორული ურთიერთობის ჩამოყა-

ლიბება. ამასთან, პარალელურად უნდა განხორციელდეს საგადასახადო ადმინისტრირების გამკაცრება განსაკუთრებულად გადასახადის გადახმდელების იმ სეგმენტზე, ვინც შეგნებულად არიდებს თავს საგადასახადო ვალდებულებების შესრულებას. საჭიროა საგადასახადო სამართალდარღვევების დროული გამოვლენა/აღკვეთა, რათა ხელი შეეწყოს კეთილსინდისიერ გადამხდელს და ჯანსაღ კონკურენციას.

გადასახადის გადამხდელს უნდა გაუჩნდეს განცდა, რომ კანონის წინაშე ყველა თანაბარია და არაკეთილსინდისიერი გადასახადის გადამხდელის მიმართ პასუხისმგებლობა გარდაუვალი.

ტრაფარეტულია ამის აღნიშვნა, მაგრამ კანონი უპირობოდ უნდა აღსრულდეს, არ აქვს მნიშვნელობა ეს ეხება საზოგადოების ყველაზე შეძლებულ თუ უკიდურესად შეჭირვებულ ფენას. დაუშვებელია გამონაკლისების დაშვება. თუ არსებული კანონი საზოგადოების რომელიმე წრისთვის შეუსაბამოა, კი არ უნდა მოხდეს ამ კანონის გვერდის ავლა ან/და შერბილება სხვადასხვა მეთოდების გამოყენებით, არამედ, იგი უნდა შეიცვალოს/დაიხვეწოს.

საგადასახადო სისტემის შეუფერხებელი ფუნქციონირებისათვის გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება საგადასახადო ადმინისტრირების განმახორციელებელი ორგანოს — **შემოსავლების სამსახურის გამართულ მუშაობას.** ამისათვის მნიშვნელოვანია, განხორციელდეს შრომითი რესურსის ოპტიმიზაცია და სამსახურის მუშაობის პროდუქტიულობის გაზრდა. რაც, ჩვენი აზრით, გამოიხატება შემდეგი ელემენტების ხარისხობრივი მაჩვენებლების გაუმჯობესებაში, კერძოდ:

- ელექტრონული ტექნოლოგიების დახვეწა;
- რისკზე დაფუძნებული საგადასახადო კონტროლი;
- კადრების ოპტიმიზაცია და შრომითი რესურსების მუდმივი გადამზადება;
- კორპორატული შეგრძნების ამაღლებაზე მუდმივი ზრუნვა, რაც თავის მხრივ განაპირობებს პროფესიონალი კადრების გადინების შემცირებას;
- გაწეული სამუშაოს ხარისხის უწყვეტი კონტროლი.

ასევე საჭიროა სახელმწიფო უწყებების კოორდინირებული მუშაობა და დაინტერესებულ მხარეებთან თანამშრომლობა. ეფექტიანი საჯარო მმართველობა გულისხმობს ქვეყნის საგადასახადო სისტემის დახვეწას საბიუჯეტო სტაბილურობის დაცვისა და ბიზნესისათვის საგადასახადო გარემოს გაუმჯობესების მიზნით.

ჩვენ ვიზიარებთ ექსპერტების აზრს, რომ საგადასახადო **კანონმდებლობა საჭიროებს დახვეწას,** თუმცა აქვე შევნიშნავთ, რომ ცვლილებები არ უნდა ხორციელდებოდეს პერმანენტულ რეჟიმში, რაც, თავის მხრივ, ქმნის არასტაბილურობის განცდას. უპრიანი იქნებოდა ევროკავშირის ქვეყნებში დანერგილი პრაქტიკის მსგავსად, საგადასახადო ცვლილებები, მიუხედავად მიღების თარიღისა, ტრადიციულად წელიწადში ერთხელ ან ორჯერ ხორციელდებოდეს. ეს საკმარის დროს მისცემდა საგადასახადო ორგანოებს სპეციალური ინსტრუქციების გამოსაცემად, ხოლო ბიზნესმენს – კანონმდებლობის გასაცნობად.

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ გადასახადის გადამხდელების მნიშვნელოვანი ნაწილისთვის, ***საგადასახადო კოდექსი ბუნდოვანი და რთულად გასაგებია.***

საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს გადაწყვეტილებაში ვკითხულობთ: „განჭვრეტადი და არაორაზროვანი კანონმდებლობა, ერთის მხრივ, უზრუნველყოფს პირის დაცვას სამართალშემფარდებლის თვითნებობისგან, მეორეს მხრივ კი, ადგენს გარანტიას, რომ პირმა მიიღოს მკაფიო შეტყობინება სახელმწიფოსგან, რათა მოახერხოს ნორმის სწორი აღქმა, განსაზღვროს, რომელი ქმედებაა კანონით აკრძალული და რომელ ქმედებას შეიძლება მოჰყვეს სამართლებრივი პასუხისმგებლობა. პირს უნდა ჰქონდეს შესაძლებლობა, განჭვრიტოს საკუთარ ქმედებაში აკრძალული ქმედების ნიშნები და წარმართოს საკუთარი ქცევა კანონმდებლობით დადგენილი წესების შესაბამისად“.

საგადასახადო კანონმდებლობის უკეთ გაგების მიზნით, თითქმის ყველა ქვეყანაში და მათ შორის საქართველოშიც, ხელისუფლება გამოსცემს სპეციალურ ინსტრუქციებს, სადაც ახსნილია, თუ როგორ უნდა შეასრულოს გადასახადის გადამხდელმა კუთვნილი საგადასახადო ვალდებულება. თუმცა, როგორც ჩანს, ჩვენი ქვეყნის რეალობიდან გამომდინარე, ეს საკმარისი არ არის. უნდა დაინერგოს მომხმარებლებზე ორიენტირებული კომუნიკაცია. ოფიციალური საგადასახადო ინსტრუქციები პრაქტიკული მაგალითების საფუძველზე უნდა განმარტავდეს საგადასახადო კოდექსის მუხლებს, აშუქებდეს ბუნდოვან საკითხებს და გასაგები ენით აღწერდეს საგადასახადო პროცესებს.

ზემოაღნიშნული პრობლემის მოსაგვარებლად, გარდა საგადასახადო კანონმდებლობის დახვეწისა და მისი ბუნდოვან, რთულად გასაგები ნაწილებზე ინსტრუქციების უფრო გასაგებ ენაზე გამოცემისა, მიზანშეწონილად მიგვაჩნია, გაუქმდეს მომსახურების საფასურები წინასწარ გადაწყვეტილებაზე. ასევე, შემოსავლების სამსახურის უფროსის განმარტებას საგადასახადო კანონმდებლობის გამოყენების შესახებ მოეხსნას სარეკომენდაციო სტატუსი და აღიარებულ იქნას როგორც იურიდიული ძალის მქონე დოკუმენტი.

როგორც ზემოთ აღინიშნა, საგადასახადო კანონმდებლობის აღქმა მეწარმეების მნიშვნელოვანი ნაწილისათვის დაკავშირებულია გარკვეულ სირთულეებთან. აქედან გამომდინარე, ხშირია დავები მეწარმეებსა და საგადასახადო ორგანოებს შორის. ხოლო, საგადასახადო ადმინისტრირების გაუმჯობესების მიზნებიდან გამომდინარე, ***საგადასახადო დავების დროის შემცირება და გადაწყვეტილებების ხარისხის გაზრდა,*** დღემდე გამოწვევად რჩება.

აუცილებელია, ამ მიმართულებით გატარდეს დამატებითი ღონისძიებები და მოხდეს დავების განხილვის ეფექტიანი სისტემის ფორმირების უზრუნველყოფა.

სწორედ საგადასახადო დავების განხილვის განსაკუთ-

რებული მნიშვნელობიდან გამომდინარე, ქვეყნები სხვადასხვაგვარად უზრუნველყოფენ ასეთი კატეგორიის დავებზე მართლმსაჯულების განხორციელებას. რიგ ქვეყნებში საგადასახადო დავებს განიხილავენ საერთო სასამართლოები, სხვა ქვეყნებში კი – სპეციალიზებული, საგადასახადო ან ფისკალური სასამართლოები. იმისათვის, რათა გაანალიზებულ იქნას საგადასახადო დავების განხილვის ეფექტიანობა სპეციალიზებულ სასამართლოებში, საჭიროა, შესწავლილ იქნას როგორც საერთო სასამართლოებში, ისე საგადასახადო სასამართლოებში საგადასახადო კატეგორიის დავების განხილვის წესი და პროცედურა და უცხოური პრაქტიკა დაინერგოს საქართველოში.

არა მარტო საგადასახადო ადმინისტრირების ეფექტიანობის ამაღლების, არამედ მთლიანად საგადასახადო სისტემის გამართული ფუნქციონირებისათვის, გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება კიდევ ერთ ასპექტს, როგორიცაა – **გადასახადის გადამხდელის საგადამხდელო კულტურის, როგორც სახელმწიფოებრივი თვითშეგნების შემადგენელი ნაწილის ამაღლება.**

მიგვაჩნია, რომ საზოგადოების საგადამხდელო კულტურის, როგორც სახელმწიფოებრივი თვითშეგნების შემადგენელი ნაწილის ფორმირება უნდა დაიწყოს ბავშვობიდან, მისი ოჯახიდან და ვითარდებოდეს განათლების მიღების და პიროვნების ცხოვრების ყოველ ეტაპზე თანმიმდევრულად.

შესაბამისი ყურადღება უნდა გამახვილდეს სახელმწიფოს არსებობისათვის გადასახადებისა და ეკონომიკური ინსტიტუტების როლზე, წარმოჩენილი უნდა იქნეს გადასახადების გადახდის აუცილებლობა – სარგებლიანობის მნიშვნელობა როგორც საზოგადოების, ისე მისი თითოეული წევრის კეთილდღეობის საქმეში. აუცილებელია, ყველა პიროვნებამ გაითავისოს თავისი როლი ქვეყნის აღმშენებლობის საქმეში.

აუცილებელია, სახელმწიფოს მხრიდან შემუშავდეს ისეთი მექანიზმი, რომელიც უზრუნველყოფს საზოგადოებრივი ცნობიერების ამაღლებას და მეწარმეებში აღძრავს




5-D, 10-D+, 15-C, 20-C+, 25-B, 30-B+, 35-A.

| Indicator | Score |
|---|---|
| P1-1 | 5 |
| P1-2 | 15 |
| P2-3 | 15 |
| P2-4 | 15 |
| P2-5 | 15 |
| P2-6 | 5 |
| P3-7 | 25 |
| P3-8 | 25 |
| P3-9 | 15 |
| P4-10 | 15 |
| P4-11 | 35 |
| P5-12 | 35 |
| P5-13 | 25 |
| P5-14 | 25 |
| P5-15 | 10 |
| P6-16 | 15 |
| P6-17 | 25 |
| P6-18 | 5 |
| P7-19 | 35 |
| P7-20 | 15 |
| P7-21 | 15 |
| P8-22 | 15 |
| P8-23 | 15 |
| P8-24 | 5 |
| P9-25 | 10 |
| P9-26 | 15 |
| P9-27 | 15 |
| P9-28 | 10 |

| მაჩვენებელი | ქულა | შეფასების მოკლე განმარტება |
|---|---|---|
| POA1: რეგისტრირებულ გადამხდელთა მონაცემთა ბაზებში დაცული ინფორმაციისა და მონაცემების უტყუარობა | | |
| P1-1. გადამხდელთა შესახებ უტყუარი და სანდო ინფორმაციის არსებობა | D | საქართველოს საჯარო რეესტრის ეროვნული სააგენტოს მონაცემებზე დაფუძნებული გადამხდელთა რეესტრი საგადასახადო ადმინისტრირებისთვის ადექვატური არ არის. |
| P1-2. გადამხდელთა პოტენციური ბაზის შესახებ ინფორმაციის ფლობა. | C | დაურეგისტრირებელი გადამხდელების გამოვლენა წინასწარ დაგეგმილი საქმიანობა არ არის და არ არსებობს რეგისტრაციის გეგმის აღსრულების სისტემა. |
| POA 2: რისკის ეფექტური მართვა | | |
| P2-3. გადამხდელთა კულტურის ამაღლების სფეროში არსებული რისკების გამოვლენა, შეფასება, დიფერენციაცია და განზოგადება. | C | გადამხდელთა კულტურის ამაღლების სფეროში რისკის შეფასების მიმართულებით უწყება ჯეროვნად მუშაობს, თუმდა ჯერ განვითარების ეტაპზეა და გადამხდელთა საბანკო ანგარიშებზე არსებული ნაშთის შესახებ ინფორმაციაზე წვდომის არქონა აფერხებს პროცესს. |
| P2-4. გადამხდელთა კულტურის ამაღლების გეგმით რისკების განეიტრალება. | C | გადამხდელთა კულტურის ამაღლების გეგმაზე არ ხდება რესურსების სრულყოფილი გამოყოფა და მონიტორინგი. |
| P2-5. გადამხდელთა კულტურის ამაღლების სფეროში რისკების განეიტრალების მიზნით განხორციელებული ინიციატივების მონიტორინგი და შეფასება. | C | გადამხდელთა კულტურის ამაღლების სფეროში რისკების განეიტრალების სტრატეგიის დამტკიცების მექანიზმი არსებობს, თუმცა შედეგების შეფასება არ ხდება უწყების ხელმძღვანელი რგოლის მიერ. |
| P2-6. უწყებრივი რისკების გამოვლენა, შეფასება და განეიტრალება. | D | არ არსებობს იმის დაოქმებული მტკიცებულება, რომ უწყებრივი რისკები გათვალისწინებულია და არ არსებობს უწყების უწყვეტი საქმიანობის გეგმა. |
| POA 3: კანონთან ნებაყოფლობითი შესაბამისობის ხელშეწყობა | | |
| P3-7. ინფორმაციის არეალი, შემოდინება და წვდომა. | B | იოლად ხელმისაწვდომი არხებით ხდება მრავალფეროვანი ინფორმაციის მიღება, თუმცა საინფორმაციო სატელეფონო ცენტრის კავშირგაბმულობის ტექნიკური საშუალებები (წარმადობა) უნდა გაუმჯობესდეს. |
| P3-8. კანონთან შესაბამისობის მიზნით გადამხდელთა დროითი და სხვა რესურსის დანახარჯის შემცირებისკენ მიმართული ინიციატივების არეალი. | B | მნიშვნელოვანი ნაბიჯები გადაიდგა კანონთან შესაბამისობის მიზნით გადამხდელთა დროითი და სხვა რესურსის დანახარჯის შესამცირებლად. თუმცა, ფორმალური სტრუქტურის სისტემური მიმოხილვა არ ხდება. |
| P3-9. უწყების მიერ უზრუნველყოფილ პროდუქტებსა და მომსახურებაზე გადამხდელთა მოსაზრებების გათვალისწინება. | C | მეტის გაკეთებაა შესაძლებელი გადამხდელთა მოსაზრებების სისტემატიური მიღების, ანალიზისა და გათვალისწინებისთვის. |
| POA 4: დროული დეკლარირება | | |
| P4-10. დროული დეკლარირების მაჩვენებელი. | C | დროული დეკლარირების მაჩვენებელი დაბალია ყველა ძირითადი სახის ჭრილში. |
| P4-11. ელექტრონული საშუალებების გამოყენება. | A | დეკლარაციების 99 პროცენტზე მეტი ელექტრონულად ხდება გადამხდელების მიერ და მიიღება უწყების მიერ. |
| POA 5: გადასახადების დროული გადახდა | | |
| P5-12. გადასახადების ელექტრონული გადახდის მექანიზმების გამოყენება. | A | ყველა გადასახადი ელექტრონულად გადაიხდევინება. |
| P5-13. გადასახადების ამოღების ეფექტური სისტემების გამოყენება. | B | წყაროსთან დაკავებისა და საავანსო გადახდებისთვის ეფექტური სისტემა გამოიყენება, თუმცა მესამე მხარის მიერ ანგარიშგება არ არის ოპტიმალური. |
| P5-14. გადასახადის გადახდის დროულობა. | B | დროული გადახდების მაჩვენებელი მაღალია დღგ დეკლარირების შემთხვევაში. |
| P5-15. საგადასახადო დავალიანების მოცულობა და დინამიკა. | D+ | ძველი, ამოუღებელი და საურავებით დამძიმებული საგადასახადო ვალის ტვირთი მნიშვნელოვნად აკნინებს ამოღების ეფექტურობის მაჩვენებელს. |

| | | |
|---|---|---|
| **POA 6: დეკლარირებული ინფორმაციის უტყუარობის უზრუნველყოფა** | | |
| P6-16. დეკლარაციებში მითითებული მცდარი ინფორმაციის გადამოწმების და გამოვლენის არეალი. | C | საგადასახადო შემოწმებისა და დეკლარაციების გადამოწმების მიზნით განხორციელებული ქმედებები მასშტაბურია, თუმცა არ ხდება ამ საქმიანობის ჯეროვანი დაოქმებული დაგეგმვა და შეფასება. |
| P6-17. სწორი დეკლარირების წახალისების აქტიური ინიციატივების მასშტაბი. | B | საჯარო გადაწყვეტილებების ჯეროვანი სისტემა სწორი დეკლარირების მიზნით შეიძლება გაუმჯობესდეს მსხვილ გადამხდლებთან ურთიერთობისას თანამშრომლობისა და კულტურის ამაღლების მიდგომების შემუშავებით. |
| P6-18. არასწორი დეკლარირების მასშტაბის მონიტორინგი. | D | უწყება არ ახორციელებს მონიტორინგს არასწორი დეკლარირების მიზეზით საბიუჯეტო შემოსავლების დანაკლისის მოცულობაზე. |
| **POA 7: საგადასახადო დავების ეფექტური მოგვარება** | | |
| P7-19. საგადასახადო დავების დამოუკიდებელი, ქმედითი და ეტაპობრივი მოგვარების პროცესის არსებობა. | A | საგადასახადო დავების ეტაპობრივი და დამოუკიდებელი მოგვარების მექანიზმები ფართოდ გამოიყენება. |
| P7-20. დავების გადაჭრის ვადები. | C | საგადასახადო დავების გადაჭრის პროცესი ძალიან ნელია. |
| P7-21. საგადასახადო დავების გადაწყვეტილებათა აღსრულება. | C | საგადასახადო დავების გადაწყვეტილებების აღსრულებაზე მონიტორინგი წარმოებს, თუმცა ყველა მნიშვნელოვან შედეგს არ მოჰყვება  სისტემატიური ანალიზი და რეაგირება. |
| **POA 8: საგადასახადო შემოსავლების ეფექტური მართვა** | | |
| P8-22. მთავრობაში საგადასახადო შემოსალების პროგნოზირების პროცესში მონაწილეობა. | C | უწყებაში საგადასახადო შემოსავლების  მონიტორინგისა და ანალიზის პოტენციალი განვითარების ადრეულ ეტაპზეა. |
| P8-23. საგადასახადო შემოსავლების ადექვატური აღრიცხვიანობის სისტემა. | C | საგადასახადო შემოსავლების ავტომატიზებული აღრიცხვიანობის სისტემა არსებითი ფუნქციების მქონეა, თუმცა მთელი სისტემის აუდიტი არ განხორციელებულა. |
| P8-24. ზედმეტობის დაბრუნების პროცესის ადექვატურობა | D | ზედმეტობების დაბრუნების სისტემის აგებულებისა და ფუნქციონირების ფუნდამენტური ხარვეზები აკნინებს დღე ჭრილში გამოხატულ მაჩვენებლებს. |
| **POA 9: ანგარიშვალდებულება და გამჭვირვალობა** | | |
| P9-25. შიდა აუდიტის მექანიზმები. | D+ | უწყების ერთიანობის უზრუნველყოფის მექანიზმები ფრაგმენტულია, ხოლო შიდა აუდიტის ფუნქცია - დასანერგი. |
| P9-26. საგადასახადო ადმინისტრირების გარე აუდიტი და ზედამხედველობა. | C | გარე აუდიტი და ზედამხედველობა გარკვეული დოზით არსებობს, თუმცა უწყების რეაგირება არ არის ჯაჭვის შემკვრელი. |
| P9-27. საზოგადოებრივი აზრი უწყების წესიერების შესახებ. | C | დამოუკიდებელი და ფართომასშტაბიანი კვლევები საზოგადოებრივი აზრის გამოსავლენად ტარდება ოთხწლიანი ინტერვალებით (თუმცა უწყება არ გვევლინება ამ კუთხით ინიციატორად). |
| P9-28. საქმიანობის შედეგებისა და გეგმების გამოქვეყნება. | D+ | წლიური ანგარიშის დაგვიანებული გამოქვეყნება და საქმიანობის სუსტი დაოქმებული დაგეგმვა განაპირობებს გამჭვირვალობის ნაწილში მინიჭებულ დაბალ ქულას. |

მოტივაციას (მონდომებას) გადასახადის გადახდასთან დაკავშირებით. მოტივაცია ეფუძნება ყველა იმ პროცესებს, რომელიც ჩართულია ფიზიკური და ფსიქოლოგიური აქტივობების დაწყებაში.

გადასახადის გადამხდელების მიერ საგადასახადო ვალდებულებების შესრულება ეფუძნება პირდაპირ და არაპირდაპირ მოტივაციას. მაგალითად: თუ გადასახადის გადამხდელი იხდის გადასახადს იმიტომ, რომ ეს განპირობებულია ჩადენილ სამართალდარღვევაზე სახელმწიფოს მიერ დაწესებული მაღალი პასუხისმგებლობის ზომებით საურავები, ჯარიმები, იძულების ღონისძიებები, ანუ იმას კი არ აკეთებს, რაც უნდა, არამედ მისი ქმედება ეფუძნება სხვა ფაქტორებს, ეს არის არაპირდაპირი მოტივაცია. არაპირდაპირი მოტივაციისაგან განსხვავებით პირდაპირი მოტივაციის პირობებში გადასახადის გადამხდელზე დაკისრებული საგადასახადო ვალდებულების შესრულება ეფუძნება მაღალ საგადასახადო კულტურას და თვითშეგნებას, ვინაიდან, ამ შემთხვევაში, მეწარმე თვლის, რომ მის მიერ გადახდილი გადასახადი მოხმარდება საზოგადოების და მთლიანად ქვეყნის კეთილდღეობას. შესაბამისად, სახელმწიფოს მიერ

გატარებული საგადასახადო პოლიტიკა აუცილებლად უნდა ითვალისწინებდეს გადასახადის გადამხდელებში პირდაპირი მოტივაციის ამაღლებას; ასეთ შემთხვევაში იზრდება მეწარმეთა საგადასახადო კულტურა და თვითშეგნება, რომლის პარალელურად მცირდება გადასახადების ადმინისტრირებისათვის აუცილებელი სახელმწიფო ხარჯები.

ბიზნესსექტორსა და საგადასახადო ორგანოებს შორის არსებული პრობლემების პოლარიზებას განსაკუთრებით ზრდის კომუნიკაციის ნაკლებობა. ამასთანავე მესიჯი, რომელიც მუდმივად მიეწოდება საზოგადოებას არის ის, რომ გადასახადების გადაუხდელობა იწვევს შესაბამისი სანქციების გავრცელებას და იძულების ღონისძიებების გამოყენებას. ყოველივე ეს კი მიანიშნებს, რომ მეწარმეებში არაპირდაპირი მოტივაციის ხარჯზე ხდება თანხების მობილიზება ბიუჯეტში, რაც მიუღებელია, ვინაიდან გადასახადის გადამხდელებს არა აქვთ სტიმული, რათა თავი იგრძნონ ვალდებულად. შესაბამისად, შედეგი არის ის, რომ გადასახადის გადამხდელები ცდილობენ გადასახადებისაგან თავის არიდებას, როცა ამის შესაძლებლობა მიეცემათ, ამასთანავე ქვეცნობიერად იზრდება უარყოფითი დამოკიდებულება გადასახადების და გადასახადების ამკრებთა მიმართ, რათა გაამართლონ საკუთარი ქცევა გადასახადების არგადახდასთან დაკავშირებით.

ამდენად, მართლაც, მნიშვნელოვანია, რომ სახელმწიფომ განსაკუთრებული ყურადღება დაუთმოს საზოგადოების მეტ ინფორმირებულობას გადასახადებზე და მისი გადახდით მიღებულ სიკეთეზე. (ამის შესახებ აღნიშნავს ბევრი ექსპერტი).

აქედან გამომდინარე, წინგადადგმულ ნაბიჯად შეიძლება ჩაითვალოს, შემოსავლების სამსახურის მიერ, **საგადასახადო ვალდებულების ნებაყოფლობით შესრულების სტრატეგიის** გამოქვეყნება და ეს სტრატეგია ასევე ასახულია შემოსავლების სამსახურის 2017–2020 წლების სტრატეგიაში, თუმცა, ვფიქრობთ, რომ ხსენებულის ეფექტიანი განხორციელება ზემოაღნიშნული წინაპირობების შესრულების გარეშე საკმარის შედეგს ვერ გამოიღებს.

ზემაღნიშნულის დასტურად შეიძლება მივიჩნიოთ საერთაშორისო სავალუტო ფონდის მიერ განხორციელებული შეფასება, რომელიც მოიცავს საქართველოს შემოსავლების სამსახურის მუშაობის კრიტიკული ასპექტების ანალიზს, რომელიც აფასებს მისი მუშაობის შედეგებს საერთაშორისო საუკეთესო პრაქტიკის მიმართ.

დასკვნის სახით შეგვიძლია აღვნიშნოთ, რომ საგადასახადო ადმინისტრირების განვითარების პრობლებით, საზოგადოების კომპეტენტური წრეების „სათანადოდ დაინტერესება" და ჩვენს მიერ გამოყოფილი ინტრუმენტების თანმიმდევრული და კომპლექსური დანერგვა საგადასახადო სისტემის განვითარების პროცესში, მნიშვნელოვან როლს შეიტანს საგადასახადო ადმინისტრირების, როგორც ეკონომიკის განვითარების სტიმულირების ხელშემწყობი მექანიზმის ჩამოყალიბების პროცესში.

## ლიტერატურა/REFERENCES


Revenue Service. «Revenue Service Strategy 2017-2020»

Government of Georgia. «Socio-Economic Development Strategy of Georgia. Georgia 2020» 2013, pp. 15-16.

Constitutional Court of Georgia, Decision N2 / 2 / 516,542 of May 14, 2013. Case of Georgian citizens - Alexander Baramidze, Lasha Tugushi, Vakhtang Khmaladze and Vakhtang Maisaia v. Parliament of Georgia). P 19.

GSMEA "Effective Tax Dispute Resolution Institutions, Tax Courts and Alternative Ways" Georgian Small and Medium Enterprises Association, USAID, EAST.WEST MANAGEMENT INSTITUTE / Judicial Independence and Legal Empowerment Project, Eurasia Partnership Foundation. February 2012. p.5.

International Monetary Fund: Georgia, Technical Assessment Report-Tax Administration Diagnostic Assessment Tool - performance assessment Report (2016). Fiscal Affairs Department, p. 11.

http://www.nplg.gov.ge

http://www.rs.ge

http://www.mof.ge

JEL Classification: M3, M31 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.014

# THE EFFECT OF INTER-DEPARTMENTAL SYNERGY ON CONSUMER PURCHASING PATTERN IN AN OMNI-CHANNEL RETAILING ENVIRONMENT IN THE GEORGIAN MARKET

**ARIAN MATIN**
**PhD student**
International Black Sea University, Georgia
arianmatin@outlook.com

**Abstract.** This study aims to analyse the impact of the level of synergy in a multi-channel retailer and its end results on customer purchasing behaviour. A deductive approach was adopted by reviewing the past studies on implementation and goals of synergy. It led to a quantitative research model for evaluating the effects of inter-departmental synergy in the market. In order to measure the effect of this strategy on the Georgian customers, a questionnaire was distributed among 412 retail customers. The outcome indicated that the level of synergy positively relates to the frequency and monetary value spent by customers and negatively impacts the threat of pure online retailers as substitutes. The theoretical and managerial implications of the relationship are discussed.

**KEYWORDS:** INTERDEPARTMENTAL SYNERGY, PURCHASE INTENTION, RETAILING, THE REPUBLIC OF GEORGIA.

***For citation:*** Matin A. (2020). The effect of inter-departmental synergy on consumer purchasing pattern in an Omni-channel retailing environment in the Georgian market. *Globalization and Business, №9,* pp. 113-119 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.014

## INTRODUCTION

Retailing industry has evolved dramatically in the past couple of decades. The introduction of the internet in the industry, led many firms to adapt their operation in the new environment. The internet impacted the retailers in two main ways, one is in the operational side, by providing a platform for firms to communicate internally and facilitate the movement of products and data between departments.

Moreover, the internet provides a new way of communication and sales to customers. Many multi-channel retailers, today, has replaced the traditional brochures and telemarketing and sales with online outlets and advertising. Consequently, the cooperation between online and offline channels within a retailer can be a significant factor in analysing customer behaviour and elevating their purchase intention.

As mentioned above, inter-departmental synergy can affect the retailer`s operations in two ways. Görsch et al. (2001) found that the synergy can impact the operations of a multi-channel retailer all along the vertical chain. On the upstream side, tracking and analysing customer data and transmitting the results back to the suppliers can reduce inventory risks and bullwhip effect. Meanwhile, it can increase efficiency on the downstream side of the market by moving products between outlets. The transfer of products between outlets assist the retailer to adjust the supply in each channel to the demand and prevent lost sales or sales markdowns.

Furthermore, Kollmann et al. (2012) discovered inter-departmental synergy can contribute to implementation of other strategies such as differentiation. His findings point out the synergy can increase customer trust in the retailers operation and help differentiate its services from competitors. Naturally, it requires a comprehensive customer relationship management team in the firm. However, the end result, which is elevating trust and purchase intention, can raise the monetary value spent by customers in each visit.

Although, Beck et al. (2015) explained a proper implementation of inter-departmental strategy is necessary for reaching the end goals of the strategy. He categorized hybrid retailers into three classifications. Multi-channel retailers are the ones with little to no integration between their outlets. The next level is cross-channel retailers with partial integration and communication between their outlets. He called a fully integrated hybrid retailer an Omni-channel retailer. In this case, an Omni-channel retailer is the one capable of implementing the changes necessary to increase the frequency and monetary value of purchases. This study follows the strategies that an Omni-channel retailer can pursue to increase the aforementioned frequency and monetary value of purchases.

## LITERATURE REVIEW

Interdepartmental synergy adds value to the operation by presenting opportunities for new services within the firm. Steinfield et al. (2013) explained the new services arising from interdepartmental synergy cover the delivery of products in the online and offline channels as well as providing customers with the opportunity to pick up or return the products they purchased online to the nearest offline store.

## THE PACE OF DELIVERY AND INTER-CHANNEL PICK-UP AND RETURN POLICY

The interdepartmental synergy can benefit the retailer in different aspect of their operation. Steinfield et al. (2002) revealed that the synergy can assist Omni-channel retailers in the speed and convenience of orders, added value in product and service customization and in after sale services. In an Omni-channel retailer, interdepartmental synergy assists the channels to communicate and share the routes of the products. It provides the distribution centre the knowledge of where the online orders are supposed to be delivered to. Hence, the centre can add the product purchased by online customer to the daily shipments to the nearest offline store matching the customer`s address. Thus, it can cut the time and costs of parallel logistical operation between two channels.

In order to synergize channels across the retailer`s operation most effectively, Badrinarayanan et al. (2014) suggests a horizontally spread information technology system, attribute-to-attribute approach and coordinated discount and promotion strategy is indispensable. In this case, there is a need for retailer to adjust the perception of customers and balance it across its channels. Additionally, this harmonization reduces any misconception among customers and enables the retailer to leverage all outlets simultaneously.

Hence, the retailer can reduce the delivery times for its online outlet and implement cross channel pick-up and return policy. Customers can pick-up or return defective products they purchased online to the nearest offline store. Due to inventorial and promotional synchronization across retailer`s channels, the costs of product returns and logistics reduce while the repurchase intention among customers elevates.

Meanwhile, customer satisfaction and repurchase intention can be increased by a successful interdepartmental synergy. Cao et al. (2015) proposed the opportunity to cross-sell products between the retailer`s channels and tracking consumer`s information and their conversion rate accelerates the sales and delivery process.

Tracking customer`s data assist the managers in understanding their purchasing habits across retailer`s outlets. Therefore, managers can adapt the flow of products between channels and the merchandizing mix of each channel optimally. According to Müller et al. (2018), the most effective structure for processing, alteration and flow of information is a horizontal system.

A flat structure facilitates the transmission of information and flow of products between channels. In a centralized hierarchical structure the processing and flow of information can be delayed due to bureaucratic nature of the system. As a result, Omni-channel retailers need to move toward a flat structure to accommodate the necessity of this flow of products and data across their channels.

## THE FREQUENCY OF VISITS AND MONETARY VALUE SPENT BY CUSTOMERS

The purchase intention, the frequency of visits and the monetary value spent by customer can be affected by different factors. Lower prices, quality of products and services and sunk costs can all play a role in the variation in frequency and monetary value of purchases. Nevertheless, interdepartmental synergy can impact them through lowering the price of shipments and added value in pre and post sales services.

Mugaonkar et al. (2011) designed a model for increasing the monetary value spent by customers in a multi-channel retailer. They proposed that the quality of products and services and convenience of purchase can contribute to increasing the money customer is willing to spend in the store. Moreover, they discovered that quality and convenience can shift customers from competitors to the retailer`s channels.

As discussed above, interdepartmental synergy provides the retailer with a higher speed of delivery, convenient pick-up and return policy for customers and a higher quality of after-sale services. The convenience and speed that the synergy brings along can encourage more spending on the part of customers.

Another aspect of customer purchasing behaviour, as mentioned before, is the frequency of their visits to the stores. Martin et al. (2015) formulated a model for increasing the frequency of purchases and concluded that elements such as control over the purchasing process, trust and ease of use can raise the number of visits customers pay to the store.

Interdepartmental synergy provides convenience in delivery and return for the customers. In addition, it increases the level of control in the purchasing process since customers can freely move the products they purchase between channels and receive the product in the outlet of their choosing.

The segments that the retailer targets, play a significant role in a successful implementation of interdepartmental synergy. Dahana et al. (2019) recommended four different segments for targeting depending on the strategy the retailer pursues. In the case of interdepartmental synergy, the two main segments for the retailer to penetrate, especially in the introduction and early growth stage of their operation, are innovators and integrated shoppers.

Innovators are interested in new trends in shopping and the retailers with up-to-date operations appeal to this section of the market the most. Meanwhile, integrated shoppers, as the name suggests, are customers moving between offline and online outlets. for Omni-channel retailers these two segments have the most potential, offering value added services such as the pick-up and return policies discussed

earlier can increase the frequency and monetary value of their purchases in high-involvement products.

Lastly, product assortment and price are other factors that can elevate the frequency and monetary value spent by customer through interdepartmental synergy. Chen-Yu and Seock (2002) suggested that price and merchandize mix can increase the frequency of visits and the money customer is willing to spend in the store. As discussed, due to integrated logistics, Omni-channel retailers with deep level of synergy can reduce the variable costs of order processing and delivery in their online outlet and broaden the range of product assortments in their physical stores by intertwining and harmonizing the inventory systems.

There is lack of comprehensive studies in the Georgian market. However, some papers discussed the customers and their purchasing patterns in the market which can shed more light on the effectiveness of interdepartmental synergy among the Georgian customers. Khoshtaria and Matin (2019) found that price, convenience and quality of products and services affect the switching behaviour among the Georgian customers. Their findings indicate a retailer with lower costs of operation or value added products and services are more successful to attract and retain customers in the country.

The lower level of prices and control over the shipment process, as mentioned, are some of the products of interdepartmental synergy. Hence, synergizing channels across an Omni-channel retailer`s operation can result in higher market share for the retailer in the Georgian market.

On the side of the retailer, strategic planning can impact the operational efficiency and success in the market immensely. Khoshtaria (2018), researching companies in the Georgian market, concluded that a comprehensive strategic planning can lead to a higher level of performance within the organization and more accurate measurements. It emphasizes the direction this study is taking in evaluating strategic planning and establishing performance indicators from downstream side of the supply chain.

In conclusion, Interdepartmental synergy can benefit Omni-channel retailers in different aspect of their operations. It can contribute to speedy delivery for their online outlets while reducing the costs of logistics. Moreover, the synchronized inventorial and promotional system can broaden the cross and within products assortment in the physical store. These adjustments, in turn, lead to higher level of trust and purchase intention among customers. The elevated level of purchase and repurchase intention results in higher frequency of visits and the monetary value spent by customer in the store.

## METHODOLOGY

This study adopted a deductive approach by reviewing the past studies, exploring interdepartmental synergy and purchase intention among customers. In order to measure the effectiveness of the strategy on customers in the Georgian market, a quantitative method was selected.

This study attempts to analyse the exact variation in the frequency of visits and the monetary value spent by customers in an Omni-channel retailer with regards to the results of interdepartmental synergy. Therefore, a qualitative research will not yield an accurate result in measuring these variations.

## RESEARCH OBJECTIVES

Analysing the past studies, this study attempts to finds the impact of synergy on customer purchasing patterns and whether it reduces the conversion rate of customers to online retailers. Hence, the main objectives of this study are:

- To identify the effects of interdepartmental synergy on customer purchasing pattern;
- To analyse the impact of interdepartmental synergy on the customer`s frequency of visits to the store;
- To discover the impact of interdepartmental synergy on the monetary value spent by customer in each visit to the store;
- To evaluate the effect of interdepartmental synergy, as a defensive strategy, in countering the threat of online retailers as substitutes.

## RESEARCH QUESTIONS

In order to explain the relationship between the variables discussed in the literature review, the following research questions need to be answered:

- What is the impact of interdepartmental synergy on customer purchasing behaviour?
- What is the effect of interdepartmental synergy on the frequency of visits paid by customer to the retailer?
- What is the effect of interdepartmental synergy on the monetary value spent by customer on each visit?
- Does the interdepartmental synergy impact the threat of pure online retailer as substitutes?

### Formulation hypotheses:

Based on the models of previous studies and the research questions for this study, the following hypotheses are formulated:

H1: Interdepartmental synergy, in an Omni-channel retailer, positively affects the average frequency of visits paid by customers.

H2: Interdepartmental synergy, in an Omni-channel retailer, positively affects the average monetary value spent by customers in each visit.

H3: Interdepartmental synergy, in an Omni-channel retailer, negatively affects the threat of pure online retailers as substitutes.

## SAMPLING

To measure the impact of the independent variable (interdepartmental synergy) on the dependent variables (the frequency and monetary value of purchases, threat of online retailers) a questionnaire was designed for the Georgian customers.

A random sampling method was employed by uploading the questionnaire online. The author then asked random customers in different shopping districts in Tbilisi to fill in the questionnaire on the tablet provided to them.

A total of 412 responses were gathered and analysed. The sample consists of 191 male and 221 female respondents. As for sample age distribution, the highest percentage of respondents was in the age range of 36 to 45 by 28.6% followed by 21.1% in the age range of 26 to 35. The next age group was 45 years or older by 18.2% and 20 years or younger with 17% and lastly 21 to 25 with 15%.

The questions were designed on a 5 level Likert scale to measure the impact of independent variable on the dependent ones. The questionnaire was first tested by five respondents before distributing it in the broader public to ensure the questions are understandable. The reliability of the questions and variables are then measured by Cronbach`s alpha. The minimum level of 0.7 Cronbach`s alpha is considered by Chaiyasoonthorn and Suksa-ngiam (2011) and Khoshtaria (2016) to ensure the variables are reliable.

**RELIABILITY OF CONSTRUCT**

| Questionnaire section | Items | Sources |
|---|---|---|
| Purchase intention | Frequency and monetary value of purchases<br>Switching to online retailers (negative relationship | Chaiyasoonthorn and Suksa-ngiam (2011)<br>Rose (2012)<br>Calvo-Porral (2015) |
| Interdepartmental synergy | Speed of delivery<br>Pick-up and return policies | Kollmann (2012)<br>Steinfield (2013)<br>Badrinarayanan (2014) |
| Threat of online retailers as substitutes | Customers tendency to remain with the multi-channel retailer | Steinfield (2013)<br>Machavolu and Raju (2014)<br>Menon et al. (2018) |

**Hypothesis testing and findings:**

The hypotheses formulated for this study attempts to measure the relationship between inter-departmental synergy (I-SYN) on the frequency of visits paid by customers (FRE) and monetary value spent by customers in the store (MV). It also hypothesized that there is a negative relationship between synergy and the threat of online retailers as substitutes (T-ONL).

For hypothesis H1:

- **H1:** Interdepartmental synergy, in an Omni-channel retailer, positively affects the average frequency of visits paid by customers.
- **Determining variables:** the independent variable is the interdepartmental synergy across an Omni-channel retailer`s outlet, measured by speed of shipments for online outlet and intertwined pick-up and return policies between channels. The dependant variable is the average of the frequency of visits paid by customers to the retailer`s store.
- **Analytical method:** in pursuance of testing the H1 hypothesis, correlation and bivariate regression analysis is utilized due to the fact that one dependent variable is present.

**For hypothesis H2:**

- **H2:** Interdepartmental synergy, in an Omni-channel retailer, positively affects the average monetary value spent by customers in each visit.
- **Determining variables:** the independent variable is the interdepartmental synergy across an Omni-channel retailer`s outlet, measured by speed of shipments for online outlet and intertwined pick-up and return policies between channels. The dependant variable is the average of the monetary value spent by customers in the retailer`s store.
- **Analytical method:** in pursuance of testing the H2 hypothesis, correlation and bivariate regression analysis is utilized due to the fact that one dependent variable is present.

**For hypothesis H3:**

- **H3:** Interdepartmental synergy, in an Omni-channel retailer, negatively affects the threat of pure online retailers as substitutes.
- **Determining variables:** the independent variable is the interdepartmental synergy across an Omni-channel retailer`s outlet, measured by speed of shipments for online outlet and intertwined pick-up and return policies between channels. The dependant variable is the threat of online retailers as substitutes measured by the average rate of conversion from Omni-channel and offline outlets to online stores.
- **Analytical method:** in pursuance of testing the H3 hypothesis, correlation and bivariate regression analysis is utilized due to the fact that one dependent variable is present.

| | I-SYN | FRE | T-ONL | MV |
|---|---|---|---|---|
| I-SYN | 1 | .848** | .857** | .850** |
| FRE | .848** | 1 | .889** | .985** |
| T-ONL | .857** | .889** | 1 | .891** |
| MV | .850** | .985** | .891** | 1 |

*Correlation is significant at the 0.01 level (2-tailed). ***

*ლური არცოდნა და ევროპულ ბაზარზე არსებული ინსტრუ-მენტების აუთვისებლობა. საქმე ისაა, რომ ქართველ ეკონომიკურ აგენტს მოლოდინი აქვს, რომ ევროპელ პარტნიორთან უნდა გააფორმოს გრძელვადიანი კონტრაქტი და განსაზღვროს შესაბამისი პირობები, რაც ევროპელი ეკონომიკური ოპერატორისთვის სრულიად მიუღებელია, თუ გავითვალისწინებთ ევროკავშირის სამომხმარებლო ბაზარზე არსებულ საფონდო ბირჟის პრინციპების ბუმს*[3].

## კეთილსინდისიერების პრინციპის არსი, ზოგადი მიმოხილვა

კეთილსინდისიერების პრინციპი საბაზრო რეგულირების ერთ-ერთი ძირითადი პრინციპია. ზოგადად, იგი ძალიან ფართო კონცეპტია და ბევრი მხარე გააჩნია. საერთაშორისო დონეზე ამ პრინციპს ყველაზე უფრო ფუნდამენტურად გაეროს წესდების 2(2) მუხლი მოიცავს, თუმცა ამავდროულად იგი ისეთ განსხვავებულ საერთაშორისო კონვენციებშიც არის შესული, როგორიცაა საქონლით ვაჭრობის შესახებ გაეროს კონვენცია. [Zeitler, 2005:740] საქართველოს სამოქალაქო კოდექსის ზოგად ნაწილში *[საქართველოს საკანონმდებლო მაცნე]*[4], რომელიც არეგულირებს პირთა თანასწორობაზე დამყარებულ კერძო ხასიათის ქონებრივ, საოჯახო და პირად ურთიერთობებს, მრავალჯერადად ფიგურირებს მითითება კეთილსინდისიერების პრინციპზე. ყოველივე აღნიშნული ცალსახად უსვამს ხაზს მის მნიშვნელოვნებას კერძო ხასიათის ურთიერთობებში.

კეთილსინდისიერების დოქტრინის თანამედროვე ინტერ-პრეტაცია იმგვარია, რომ მისი გამოყენებით არ არის წახა-ლისებული შეთანხმების მხარის მიერ ნამდვილი ინტერესების ოფიციალური დაცვა, რაც გამართლებულია კეთილსინდი-სიერებისადმი არსებული ეკონომიკური მიდგომით. რობერტ სამერსმა მოახდინა ამ მიდგომის კონცეპტუალიზაცია და მას მოიხსენიებენ, როგორც „გამყოფ ანალიზს“. იგი გულისხმობს კეთილსინდისიერების გარჩევას არაკეთილ-სინდისიერი ქცევისგან. აღსანიშნავია, რომ საბაზრო ეკონომიკის სისტემა ირჩევს მიდგომას, რომელშიც კეთილ-სინდისიერების დოქტრინა გარკვეულ ცვლილებას განიცდის. იგი ეწინააღმდეგება პირობას, რომ ინდივიდებს შეუძლიათ ობიექტურად აწონონ ან გაზომონ მოქმედებათა ხარჯები და სარგებელი, რაც თავისუფალი იქნება კულტურული ზე-გავლენისაგან. შესაბამისად, თანამედროვე ეკონომიკური მოძრაობის მიერ „გამყოფი“ მიდგომა გამიჯნავს, ერთის მხრივ, ზოგად კულტურულ მიდრეკილებებსა და, მეორეს მხრივ, ხელშეკრულების ფორმირებასთან სპეციფიურად დაკავშირებულ და მისგან წარმოშობილ ვალდებულებებსა თუ თანმდევ სარგებელთან დაკავშირებულ ქმედებებს. ანუ, ეს მიდგომა, ახდენს ობიექტივიზაციას და გამორიცხავს კულტურულ რელატივიზმს. ეს მოძრაობა ცალსახა თანხმო-ბაშია თანასწორობის არსებით და ექსპანსიურ ცნებებთან. [Houh, 2003:1029].

ეს პრინციპი ფაქტობრივად არის ლიბერალური ბაზრის ამოსავალი, საბაზრო მოწყობის იდეოლოგიურ საფუძველი; ის მოქმედებს განვითარებულ ეკონომიკებში და მისი არსებობა მოიაზრება ნებისმიერ კერძო სამართლებრივ გარიგებაში. სრულიად ბუნებრივია, რომ კონკურენციული საბაზრო მოწყო-ბის ისეთი სისტემის რეგულირება, როგორიცაა, მაგალითად, ევროკავშირის ბაზარი, სადაც მაქსიმალურად მოქნილი პირობები შეჯერებულია უსაფრთხოებისა და სტაბილურობის საჭიროებებთან, ეფუძნება ამ პრინციპის მუშაობას. მისი ერთ-ერთი შედეგია ის ფაქტი, რომ ევროკავშირის სამომხმარებლო ბაზარზე მოქმედი ოპერატორები გარიგებებების დადებისას ოფიციალური ხელმოწერებით და ბეჭდით ხელშეკრულე-ბებს აღარ აფორმებენ და შემოიფარგლებიან შესყიდვის ორდერებით. თუმცა ეს სულაც არ ნიშნავს, რომ მათ შორის სავაჭრო პირობების ჩარჩო გაწერილი და დარეგულირებული არ არის – ინდივიდუალური ურთიერთობები განმტკიცებულია კეთილსინდისიერების პრინციპით. ევროკავშირის სავაჭრო ურთიერთობები ფაქტობრივად წარიმართება საფონდო ბირჟის პრინციპით, სადაც მიმდინარეობს უსწრაფესი ტრან-ზაქციები. ხელშეკრულებები რეალურად არ ფორმდება, არა-მედ იდება შესყიდვის ორდერის მეშვეობით.

## ევროკავშირის საბაზრო რეგულირების ტრანსპოზიცია ქართულ ბაზარზე

1947 წლის ტარიფებისა და ვაჭრობის გენერალური შე-თანხმების გამოჩენიდან მოყოლებული, თანდათანობით (და არა სწორხაზოვნად) დაინერგა იდეა იმისა, რომ სატარიფო და არა-სატარიფო ბარიერები უნდა შემცირდეს, რათა წინ წავიდეს გლობალური ეკონომიკური კეთილდღეობა. [Bhala,1997:190].

ზოგადად ნებისმიერი პროცესი, რომელიც საბაზრო ინტეგრაციის მიმართულებით ვითარდება, ტრადიციულად თავს იყრის მიწოდების მხარისა და ფირმების მიერ ბაზარზე წვდომის, ისევე როგორც მათ შორის კონკურენციის, გარ-შემო. [Moloney, 2004:11].

საქართველოსა და ევროკავშირის ბაზრების ინტეგრა-ციული პროცესების ფონზე არსებული საბაზრო რეალობა ასახავს შეუთავსებლობას კანონსა და პრაქტიკას შორის. საქართველოს ეკონომიკურ მოდელში გვაქვს რეალობა, რო-მელშიც არ არსებობს ევროკავშირთან ვაჭრობის აქტიური კულტურა, რაც თავისთავად განაპირობებს თეორიული რეგულირებების დატესტვის სირთულეს პრაქტიკაში. ამდე-ნად, რეალურად მნიშვნელოვან სირთულეს წარმოადგენს რეგულირების ზეგავლენის შეფასების კვლევა.

ევროკავშირის სამართალში მოქმედი ე.წ. „დინამი-ურობის პრინციპი“ მიუთითებს ევროკავშირის შიდა ბაზრის

[3] სტატიაში განხილული საკითხების სამართლებრივი სისწორე უზრუნველყოფილია ევროკავშირის სამართლის ექსპერტის თეონა მელითაურის მიერ.

[4] საქართველოს საკანონმდებლო მაცნე, https://matsne.gov.ge/ ნანახია 09.01.2020

ფუნქციონირების თავისებურებებზე. სავაჭრო და სხვა კერძო ხასიათის ეკონომიკური გარიგებების სიხშირე მოითხოვს ბაზრის ისეთი რეგულირების ტიპს, რომელიც ეფექტიანად უპასუხებს შესაბამის გამოწვევებს. მთავარი გამოწვევაა მაქსიმალურად მოქნილი პირობების შეჯერება უსაფრთხოებისა და სტაბილურობის საჭიროებებთან.

სახელშეკრულებო სამართლის სფეროში ევროკავშირში არსებული თანამედროვე მიდგომის თანახმად, ნებისმიერი ხელშეკრულება, როგორც ასეთი, პოტენციურად ზღუდავს ვაჭრობას, თუმცა საბოლოოდ ამგვარი ლიტერალური მიდგომა უარყოფილი იქნა. არსებული მიდგომის თანახმად, მხოლოდ ისეთი შეთანხმებები შეიძლება იქნეს ბათილად ცნობილი, რომლებიც არაგონივრულად შეზღუდავდნენ ვაჭრობას. გონივრულობის წესის თანახმად, საჭიროა, რომ ინდივიდუალურ საფუძველზე შეფასდეს ყველა გარიგება, რომელიც გარკვეულ ეჭვს იწვევს. მიუხედავად ამგვარი ინდივიდუალური მიდგომისა, არსებობს ასევე "short-cut"-ები, რომლებიც ევროკავშირის საბაზრო რეგულირების საყრდენებს წარმოადგენენ. მაგალითად, ყველაზე უფრო მყარი და ცნობილი "short-cut" წესი არაკონკურენტულად მოიაზრებს ჰორიზონტალურ დონეზე ფასის დადგენის ისეთ შემთხვევებს, რომლებშიც ერთმანეთთან არადაკავშირებული კონკურენტები შეთანხმებულად მოქმედებენ. ამ შემთხვევაში არადაკავშირებულ კონკურენტებში მოიაზრება ეკონომიკური აქტორები, რომელთაც არ გააჩნიათ საერთო აქტივები, კაპიტალი და ა.შ. შესაბამისად, სტაბილური ხელშეკრულებების ტრადიციული მამოძრავებელი ძალა საბაზრო და რეგულაციურ განვითარებათა ვარიაციებშია.

ევროკავშირში მიწოდების სტაბილურობის ხერხემალს ათწლეულების განმავლობაში გრძელვადიანი სასაქონლო კონტრაქტები წარმოადგენდა. მეწარმეებისა და ევროკავშირში არსებული შემსყიდველების მიერ ამგვარი ხელშეკრულებები მიღებულია, როგორც modus operandi (ფუნქციონირების მექანიზმი). ტრადიციული შეხედულებების თანახმად, სტაბილური ხელშეკრულებები უზრუნველყოფს მოთხოვნის სტაბილურობას (უწყვეტობას) მეწარმისთვის და მიწოდების სტაბილურობას (უწყვეტობას) შემსყიდველისთვის. აქედან გამომდინარე, მეწარმეს აქვს ნდობა მოთხოვნის მიმართ და შეუძლია დაგეგმოს საჭირო ინვესტიციები გრძელვადიან პერსპექტივაში; მეორე მხრივ, შემსყიდველსაც უჩნდება ნდობა მიწოდების მიმართ და, შესაბამისად, იღებს გადაწყვეტილებებს გრძელვადიანი სტრატეგიის დაგეგმვასთან დაკავშირებით.

თუმცა, როგორც ზემოთაც აღინიშნა, არსებულ ვითარებაში ევროკავშირში იცვლება ტრადიციული განაწესი. ევროკავშირში დაფუძნებული თანამედროვე ბიზნესის პორტფელი ბევრად უფრო მოქნილია, რაც მნიშვნელობას უკარგავს სტაბილურ კონტრაქტებზე დამოკიდებულებას იმ რაოდენობებისთვის, რაც საჭიროა მოთხოვნებზე სრულად საპასუხოდ.

უფრო დეტალურად გავშალოთ მსჯელობა ევროკავშირის საბაზრო რეგულირების თაობაზე. ევროკავშირის სადამფუძნებლო ხელშეკრულებები (ევროკავშირის შესახებ ხელშეკრულება და ევროკავშირის ფუნქციონირების შესახებ ხელშეკრულება)[5] განსაზღვრავენ ევროკავშირის შიდა ბაზრის სოციალური და კონკურენციული მოწყობის მოდელებს. ეს გულისხმობს, რომ ევროკავშირის საერთო ბაზარი არის კონკურენციული მოწყობის ბაზარი. ევროკავშირის ფუნქციონირების შესახებ ხელშეკრულების 101-ე მუხლის პირველი პარაგრაფი ნებისმიერი აქტორის მხრიდან კრძალავს ყველა ისეთ ღონისძიებას, რომელიც ზღუდავს კონკურენციას. ეს მუხლი წარმოადგენს ერთ-ერთ ძირითად დებულებას მთლიანად სადამფუძნებლო ხელშეკრულებისა, რომელიც ასახავს ბაზრის ფუნქციონირების მექანიზმს; შესაბამისად, მას ბაზრის ფუნქციონირების მექანიზმის ძირითადი დებულების როლი აკისრია. ერთადერთ გამონაკლისს ამ წესიდან შეიცავს ამავე მუხლის მე-3 პარაგრაფის დებულება, რომელიც აცხადებს, რომ კონკურენციის შეზღუდვის აკრძალვიდან გადახვევა დასაშვებია მხოლოდ ისეთი ღონისძიების შემთხვევაში, რომელიც შედეგად გვაძლევს ინოვაციურ პროდუქტს და აუმჯობესებს სოციალური კეთილდღეობის დონეს. *[ევროკავშირის ფუნქციონირების შესახებ ხელშეკრულება]*.

ევროკავშირის საბაზრო რეგულირება მოიცავს ასევე აღნიშნული სადამფუძნებლო ხელშეკრულებებიდან გამომავალ არაერთ სამართლებრივ აქტს. კერძოდ, რეგულაციები და დირექტივები, რომლებიც მიღებულია ევროკავშირის დონეზე მოქმედი ინსტიტუციების მიერ, უზრუნველყოფენ ევროკავშირის შიდა ბაზრის გამართულ ფუნქციონირებას.

## ევროკავშირის შიდა ბაზრის მიმოხილვა

**ექსკლუზიური კომპეტენცია.** ევროკავშირის შიდა ბაზრის რეგულირება უზრუნველყოფს ევროკავშირის საერთო ბაზრის ჩამოყალიბებას, ე.ი. ბაზრის სრულყოფილ ინტეგრაციას ჰარმონიზაციის გზით. ეს გულისხმობს კონკურენციაზე დაფუძნებულ თამაშის საერთო წესებს ეკონომიკური ოპერატორებისთვის.

სწორედ ამიტომ კონკურენცია ევროკავშირის ექსკლუზიურ კომპეტენციას განეკუთვნება. ევროკავშირს გააჩნია აბსოლუტური უფლებამოსილება ყველა იმ საკითხთან დაკავშირებით, რომელსაც შეიძლება ზეგავლენა ჰქონდეს კონკურენციულ საბაზრო სტრუქტურაზე. შესაბამისად, ამ სფეროში ევროკავშირის წევრი სახელმწიფოები მოკლებულნი არიან რეგულირების შესაძლებლობას.

ევროკავშირის შიდა ბაზრის რეგულირების ეს ტიპი უზრუნველყოფს ბაზრის გამართულ და დაუბრკოლებელ ფუნქციონირებას, როგორც შიგა, ისე საგარეო ვაჭრობის თვალსაზრისით. შესაბამისად, ამ ეტაპზე აპრიორი გამოირიცხება და არ ვხვდებით საკანონმდებლო „სირთულეებს",

5 ევროკავშირის ოფიციალური ჟურნალი. https://eur-lex.europa.eu/oj/direct-access.html 08.01.2020.

რაც შესაძლებელია წარმოიშვას რეგულაციათა კოლიზიის შედეგად. მეორეს მხრივ, არსებული რეგულირება ფაქტობრივად არ ტოვებს საკანონმდებლო ხარვეზებს, ე.წ. „გაპებს“. აქ რეგულირება მოიცავს იერარქიულად დაქვემდებარებულ შესასრულებლად სავალდებულო აქტებს, რომელთა უმრავლესობა უშუალოდ მოქმედებს წევრ სახელმწიფოებში და განაპირობებს ადგილობრივი ბაზრების ერთგვაროვნებას, მათ ურთიერთდა-მოკიდებულებას და სრულ პრაქტიკულ ინტეგრაციას. ეს მიზანი რეალიზებულია ევროკავშირის ფუნდამენტურ სადამფუძნებლო აქტებში – ევროკავშირის შესახებ ხელშეკრულებასა და ევროკავშირის ფუნქციონირების შესახებ ხელშეკრულებაში.

ამგვარი რეგულირების ეფექტიანობას განაპირობებს სანქცირების საკმაოდ თავისებური ხასიათი. კერძოდ, ევროკავშირის კომისია უფლებამოსილია, უპასუხოს ნებისმიერ შემთხვევას და აუკრძალოს ნებისმიერ ეკონომიკურ აქტორს ანტიკონკურენციული ღონისძიების ან ღონისძიებათა ჯაჭვის განხორციელება.

აქედან გამომდინარე, საგარეო სავაჭრო ურთიერთობებში ევროკავშირისთვის ფაქტობრივად არ ჩნდება გლობალურად დამაბრკოლებელი ფაქტორი და, შესაბამისად, საგარეო პერსპექტივით ამ დონეზე არ განვიხილავთ ვაჭრობის დამაბრკოლებელი ფაქტორების ზემოქმედებას.

**გაზიარებული კომპეტენცია.** ევროკავშირის ექსკლუზიურ კომპეტენციას მიკუთვნებულ სფეროების გარდა ისეთებიც არსებობს, რომელშიც ევროკავშირი მარეგულირებლის უფლებამოსილებებს „იზიარებს“ წევრ სახელმწიფოებთან (მაგალითისთვის, ასეთ სფეროებს განეკუთვნება სანიტარიული და ფიტოსანიტარიული კონტროლი). მსგავს სფეროებში წევრ სახელმწიფოებს შორის ვერ გამოირიცხება გარკვეული უთანაბრობების არსებობა რეგულაციურ მოთხოვნებში.

აღნიშნული რეგულაციური არაერთგვაროვნების მიუხედავად, შეიძლება ითქვას, რომ ამ ეტაპზე არ დგება რეგულაციური „გაპების“ შეფასების საკითხი. ევროკავშირის კანონმდებლობის სუბსიდიური ფუნქცია ავსებს პოტენციურ საკანონმდებლო ხარვეზებს, რამდენადაც ეს საჭიროა ჰარმონიზაციის უზრუნველსაყოფად. რეგულირების ეს დონეც არ მონაწილეობს ვაჭრობის დამაბრკოლებელი ინდექსის განსაზღვრაში.

ყოველივე ზემოთ აღნიშნულიდან გამომდინარე, უნდა დავასკვნათ, რომ ევროკავშირის საბაზრო რეგულირების სპეციფიკა არ განაპირობებს საქართველოსა და ევროკავშირს შორის ვაჭრობის შეუფერხებლობის ინდექსის ცვლილებას.

1985 წლიდან ტექნიკური რეგულაციებისადმი ევროკავშირში მოქმედებს ე.წ. „ახალი მიდგომა“, რომელიც უფრო მოგვიანებით ჩამოყალიბებული WTO-ს მიდგომის ანალოგიურია. იგი წარმოადგენს გამიჯვნას „ძველი მიდგომისგან“, რომლის მიხედვით 1970-1985 წლებში ევროპული თანამეგობრობა საერთო ბაზრის ფარგლებში ტექნიკური რეგულაციების უნიფიცირებას ცდილობდა. მიზანი აქაც იგივე იყო, რაც WTO-ს შემთხვევაში – ტექნიკური ბარიერების აღმოფხვრა საერთო ბაზარზე – ცხადია, ამ შემთხვევაში იგულისხმებოდა მხოლოდ თანამეგობრობის შიდა ბაზარი. რეგულაციების უნიფიცირებისთვის „ძველი მიდგომა“ ითვალისწინებდა ყოველი პროდუქტისთვის ერთიანი ევროპული ტექნიკური მოთხოვნების შემუშავებას, რომლის გამკაცრება (რეგულაციით დადგენილზე მეტის მოთხოვნა) ქვეყნებს აეკრძალებოდათ[6]. *ამ მიდგომის უკან ის რაციონალური აზრი იდგა, რომ განხორციელებულიყო საერთო ბაზრის სტრუქტურულად ერთიან ბაზრად ჩამოყალიბება, რისთვისაც აუცილებელი იყო სატარიფო და არასატარიფო ხასიათის ბარიერების აღმოფხვრა.*

ცნობილია, რომ სატარიფო ბარიერებთან შედარებით სხვა ბარიერებს, განსაკუთრებით ტექნიკურ ბარიერებსა და არასატარიფო დაბრკოლებებს, უფრო მეტი გავლენა აქვთ ვაჭრობის მოცულობაზე. ხშირ შემთხვევაში სავაჭრო საქონელი ექვემდებარება ისეთ არასატარიფო რეგულაციებს, როგორებიცაა, მაგალითად, იმპორტის ლიცენზია და ნებართვა, მოთხოვნები ხარისხის სფეროში, ზედამხედ-ველობა და ფასების კონტროლი და ა.შ. ისინი ჰეტეროგენული და კომპლექსურია. სხვადასხვა პროდუქტი სხვადასხვა ტიპის რეგულაციებს შეიძლება დაექვემდებაროს, რომლებიც ხშირად იცვლება. და ეს კიდევ არასრული ჩამონათვალია.

ცხადია, რომ არასატარიფო ბარიერები შესაძლოა ვაჭრობის მნიშვნელოვან დაბრკოლებად მოგვევლინოს. საბაჟო ტარიფებისაგან განსხვავებით, რომელთა სავაჭრო ხარჯების შეფასება/გამოთვლა შედარებით იოლია, არასატარიფო ზომების პირდაპირი ზემოქმედების შეფასება დიდ სირთულეებთან შეიძლება იყოს დაკავშირებული.

*აღნიშნული სირთულეების გადალახვა შესაძლებელი იქნებოდა პროდუქტებზე ერთიანი სტანდარტების დაწესებით. ამიტომ სტანდარტების დაკმაყოფილება ის ერთ-ერთი ძირითადი ინსტრუმენტია, რომელიც ზემოთ აღწერილი ბარიერების არსებობას აზრს დაუკარგავდა და განაპირობებდა საქონლის თავისუფალ მიმოქცევას მთელი ევროკავშირის შიდა ბაზრის მასშტაბით.*

კლასიკურ სახელშეკრულებო ურთიერთობებში გარიგების დადების მთავარი ელემენტია შეთანხმება ხელშეკრულების არსებით პირობებზე, როგორიც არის ხელშეკრულების საგნის თვისებები, რაოდენობა და ა.შ. შეიძლება ითქვას, რომ ევროკავშირის ბაზრის იმ ნიშნებიდან გამომდინარე, რომლის მიხედვითაც იგნორირებულია ფორმალიზმის ბევრი ელემენტი, მათ შორის ხელშეკრულების გაფორმება, ქართველი მომხმარებლისთვის ლოგიკურად იბადება კითხვა: „რა რეგულაციური მექანიზმი უზრუნველყოფს გარიგების მონაწილის გარანტიას?“ *ევროკავშირის კანონმდებლობით დადგენილი სტანდარტები უზრუნველყოფს სწორედ ურთიერთობის ამ კომპონენტის დარეგულირებას, ანუ გარიგების საგნის თვისებებზე შეთანხმებას. შესაბამისად, სტანდარტი საერთოა ყველა ეკონომიკური ოპერატორისათვის.*

[6] http://asocireba.ge/files/file_2864583.pdf. ნანახია 06.10.2019.

*ხოლო იმ შემთხვევაში, თუ გარიგების საგანი არ დააკმაყოფილებს აღნიშნულ სტანდარტს, ხელშეკრულების მხარე უფლებამოსილია უარი თქვას სავალდებულო საპასუხო შესრულებაზე. შესაბამისად, ამგვარი ერთიანი სტანდარტიზაცია და რეგულირება ევროკავშირის დონეზე თავიდან არიდებს ეკონომიკურ ოპერატორებს დავას ხელშეკრულების საგნის ძირითად ასპექტზე და მნიშვნელოვანი წვლილი შეაქვს შიდა ბაზრის დაუბრკოლებლად მუშაობაში იმით, რომ პოტენციური კონფლიქტების წარმოშობას საფუძველშივე ბლოკავს.*

როგორც ჩანს, საქართველოს სახელმწიფო სტრუქტურულ ორგანოებში შესყიდვის ორდერით დადებული ხელშეკრულებების მიმართ ნდობის მაჩვენებელი დაბალია. საქართველოს საგადასახადო კოდექსი დღემდე არ ითვალისწინებს წარმოშობის სერთიფიკატის გაცემას შესყიდვის ორდერის წარდგენის საფუძველზე და იმპერატიულად მოითხოვს ქართველ და ევროპელ ეკონომიკურ ოპერატორებს შორის განსაზღვრული ფორმით გაფორმებული ხელშეკრულების წარდგენას იმგვარად, რომ მითითებული იქნეს ხელშეკულების რეკვიზიტები. ეს იმ პირობებში, როდესაც შესყიდვის ორდერითა და შესყიდვის დადასტურების მეშვეობით დადებული გარიგება მოცავს სახელშეკრულებო სამართლით დადგენილ ყველა საჭირო ელემენტს, კერძოდ, განსაზღვრავს მხარეებს, ხელშეკრულების საგანს, საქონლის ფასს, რაოდენობას, თარიღს და ა.შ. ხელშეკრულების გაფორმების მოთხოვნის შესახებ იმპერატიული ჩანაწერი საგადასახადო კოდექსში მიუთითებს ქართული ბაზრის არასაკმარის ინტეგრაციაზე ევროკავშირის ბაზარსა და WTO–ს სავაჭრო პრაქტიკასთან.

მიზეზი იმისა, თუ რატომ ითხოვს ქართველი ეკონომიკური ოპერატორი და კანონმდებელი ხელშეკრულების გაფორმებას, არის ის, რომ ყოველ პირობაზე შეთანხმება და მისი წერილობითი სახით დოკუმენტალურად ასახვა შემდგომში არ დაუშვებს გარიგებასთან დაკავშირებული პირობების დარღვევას. ევროკავშირში მოქმედი აგენტისთვის ხელშეკრულების ამგვარი დეტალიზაციის საჭიროებას გამორიცხავს თავად ევროკავშირის საბაზრო–ეკონომიკური რეგულირების მოდელი.

სამართლებრივ დონეზე არსებობს გარკვეული იურიდიული აქტები, რომლებიც უზრუნველყოფენ მხარეთა მიერ პირობების დაცვას. კერძოდ, ევროკავშირის acquis[7] სავალდებულო წესით განსაზღვრავს იმ პირობებს, რომლებიც სხვა შემთხვევაში კერძო ხელშეკრულებით იქნებოდა დარეგულირებული. შესაბამისად, კერძო ეკონომიკურ აგენტებს ისღა დარჩენიათ, წერილობით მხოლოდ მინიმალისტურად ასახონ გარიგების ელემენტები, რადგან ევროკავშირის საკანონმდებლო რეგულირება თავად აყალიბებს შესაბამის „საერთო სახელშეკრულებო მოდელს“.

## დასკვნა

ქართული ბაზრის ეკონომიკური ოპერატორების მხრიდან ხელშეკრულებების მიმართ არსებული „მკაცრი“ დამოკიდებულება ევროკავშირთან მიმართებაში რელევანტური არ არის. ბაზრების დაახლოებისთვის ერთ–ერთი აუცილებელი და მნიშვნელოვანი მომენტია ევროკავშირის ბაზრის საერთო სახელშეკრულებო მოდელის გაზიარება. საერთო სახელშეკრულებო მოდელის არსებობა ხელს უწყობს ტრანზაქციების სისწრაფეს, საჭირო საბაზრო პარამეტრების დაცვას (როგორიცაა საქონლის ხარისხი, ჰიგიენის წესები, სანიტარული და ფიტოსანიტარული სტანდარტები, სასოფლო–სამეურნეო სფეროში სასაქონლო სახეობების მიხედვით დეტალური რეგულირებები) და განაპირობებს საქართველო–ევროკავშირს შორის ვაჭრობის დაუბრკოლებელ განხორციელებას, იმავე პრიციპით, როგორითაც ევროკავშირში არსებული საერთო სახელშეკრულებო მოდელი განაპირობებს კონკურენციული ბაზრის დაუბრკოლებელ ფუნქციონირებას.

[7] ევროკავშირის acquis არის რეგულირების მთლიანი სისტემა, რომელიც მოიცავს არა მხოლოდ სამართლებრივ აქტებს, არამედ ვაჭრობასთან და სტანდარტებთან დაკავშირებულ ყველა რელევანტურ დოკუმენტაციას.

## ლიტერატურა/REFERENCES


Bhala, R. (1997). Hegelian Reflections on Unilateral Action in the World Trading. 15 Berkeley Journal of International Economic Law 159, pp. 159-244.

Houh, E. M. (2003). Critical Interventions: Toward an Expansive Equality Approach to the Doctrine of Good Faith in Contract Law'. Cornell Law Review, Vol. 88, pp. 1025-1098.

Niamh Moloney. (2005 ). Building a Retail Investment Culture through Law: The 2004 Markets in Financial Instruments Directive. European Business Organization Law Review, Vol. 6, No. 3, pp. 341-422.

Zeitler, H. E. (September 2005). 'Good Faith' in the WTO Jurisprudence – Necessary Balancing Element or an Open Door to Judicial Activism?. Journal of International Economic Law, Volume 8, Issue 3, Pages 721–758.

The Impact of the Association Agreement and the Deep and Comprehensive Free Trade Agreement on Georgian consumers (October 6, 2019).http://asocireba.ge/files/file_2864583.

Access to the Official Journal. https://eur- lex.europa.eu/oj/direct-access.html

Consolidated Version of the Treaty on the Functioning of the European Union. https://eur-lex.europa.eu/resource.html?uri=cellar:2bf140bf-a3f8-4ab2-b506-fd71826e6da6.0023.02/DOC_2&format=PDF.

The Legislative Herald of Georgia. https://matsne.gov.ge/

JEL Classification: D04, d22 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.017

# TO IMPROVE THE ANALYSIS OF THE FINANCIAL SECURITY OF THE BUSINESS IN GEORGIAN ENTERPRISES

**IZOLDA CHILADZE**
**Doctor of Economics,**
Associate Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
izolda.chiladze@tsu.ge

**Abstract.** The purpose of this paper is to improve the analysis of the financial stability of enterprises and to identify the key factors affecting the establishment of the sustainable growth trend of enterprises (except the financial sector) in Georgia. Answering the question: what financial challenges do enterprises in Georgia face today and be designed consequently, recommendations for strengthening the financial stability of enterprises should be developed in Georgia, increasing solvency and mitigating bankruptcy risks? The necessity for the financial stability of enterprises is becoming increasingly important both for sustainable business growth and for the stability of the international financial market.

The subject of the study is the financial positions and financial results of the analytical enterprises. The first and second categories of joint-stock companies of Georgia and limited liability companies were selected as the research objects. Ten enterprises in total. The research methodology includes methods of economic and statistical analysis, factor analysis, vertical, horizontal, proportional and ratio analysis.

In order to improve financial management and control, the paper presents multi-factor models of several indicators created by the author. These are: the tree-factor model the coefficient of the organic structure of capital, an eight-factor model of profitability and a six-factor model of the Financial leverage.

The paper conducts practical research on the example of ten Georgian companies and concludes that the main challenges in today›s Georgia are the dangers of losing financial stability and bankruptcy. The reason for such a tense financial situation is not a «Corona-19».

According to the author, the main reasons for the instability of enterprises in Georgia are: The Irresponsibility of business owners and management, low management professionalism and hidden flows of cash resources.

**KEYWORDS:** FINANCIAL STABILITY, SUSTAINABLE GROWTH, SOLVENCY, PROFITABILITY, FINANCIAL RISKS.

***For citation:*** Chiladze I. (2020). To Improve of Analysis of the Financial Security of the Business in Georgian Enterprises. *Globalization and Business, №9,* pp. 135-147 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.017

JEL Classification: D04, D22 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.017

# ბიზნესის ფინანსური სტაბილურობის თანამედროვე გამოწვევები საქართველოს საწარმოებში

**იზოლდა ჭილაძე**
**ეკონომიკის დოქტორი, ასოცირებული პროფესორი,**
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
izolda.chiladze@tsu.ge

**საკვანძო სიტყვები:** ფინანსური სტაბილურობა, მდგრადი ზრდა, გადახდისუნარიანობა, მომგებიანობა, ფინანსური რისკები.

***ციტირებისთვის:*** ჭილაძე ი. (2020). ბიზნესის ფინანსური სტაბილურობის თანამედროვე გამოწვევები საქართველოს საწარმოებში. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9,* გვ. 135-147. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.017

## შესავალი

საწარმოთა ფინანსური სტაბილურობის აუცილებლობა სულ უფრო მნიშვნელოვანი ხდება როგორც საკუთრივ საწარმოთა მდგრადი ზრდის, ასევე საერთაშორისო ფინანსური ბაზრის სტაბილურობის მიზნებისათვის.

განასხვავებენ ფინანსურ სტაბილურობას მაკრო და მიკროეკონომიკურ დონეზე. მეცნიერ–ეკონომისტები წერენ, რომ მაკროეკონომიკურ დონეზე „სამწუხაროდ არ არსებობს ფინანსური სტაბილურობის საყოველთაოდ მიღებული ერთი განსაზღვრება. ავტორთა უმრავლესობას ურჩევნია ფინანსური არასტაბილურობის განსაზღვრება გააკეთოს, ვიდრე ფინანსური სტაბილურობის [Garry J. Schinasi. გვ.3–13.]. „მიკროეკონომიკური თვალსაზრისით, მდგრადი ზრდა უკავშირდება ინდივიდუალურ საწარმოს, რომელიც დაფუძნებულია ფინანსურ სტაბილურობაზე" [Jaket Pera. 2017. გვ. 50]. მაშასადამე, ფინანსური სტაბილურობა უნდა უზრუნველყოფდეს საწარმოს მდგრად ანუ პერმანენტულ ზრდას. წინამდებარე სტატიაში არ ვიხილავთ მაკროეკონომიკური სტაბილურობის საკითხებს, თუმცა, ისინი ერთმანეთზე ურთიერთზემოქმედებენ. როგორ გავლენას ახდენს მაკროეკონომკური სტაბილურობა საწარმოთა ფინანსურ სტაბილურობაზე, ეს კვლევის ცალკე მიმართულებაა და წინამდებარე შრომაში მას არ ვეხებით.

ჩვენი აზრით, უნდა განვასხვავოთ საწარმოს საოპერაციო და ფინანსური სტაბილურობა. **საოპერაციო სტაბილურობა** გულისხმობს საწარმოს უნარს, ერთი მხრივ, წარმოადგინოს თავისი პროდუქტი ან მომსახურება და განახორციელოს ნედლეულის შესყიდვების პროცედურები, გამოიყენოს წარმოების საუკეთესო პრაქტიკა და, მეორეს მხრივ, შექმნას თანამედროვე განაწილების სისტემები. **ფინანსური სტაბილურობა კი** გულისხმობს საწარმოს უნარს, ფულად–საანგარიშსწორებო ურთიერთობებში მოქმედებდეს უწყვეტად (დაბრკოლებების გარეშე), შეუძლია გაუძლოს პრობლემებს, უახლოეს ხუთ წელიწადში არ გააჩნია ფინანსური ლიკვიდობის ან გადახდისუნარიანობის დაკარგვის შიში, მოქმედებს დინამიური და სტაბილური ბალანსის პირობებში, ოპერატიულად რეაგირებს გარემო პირობებზე.

ფინანსური სტაბილურობის შესანარჩუნებლად, ორგანიზაციას უნდა ჰქონდეს თვითკონტროლის ეფექტური სისტემა, დაფუძნებული გამაფრთხილებელი სისტემის საფუძველზე, რომელიც საკმარისად ადრეულ ეტაპზე (შესაბამისი ნაბიჯების გადადგმისთვის) გამოავლენს მიღებულ სტანდარტებზე გადახრების სიგნალებს, მათ შორის ფინანსური სტაბილურობის საჭირო დონეს. მხოლოდ ამის შემდეგ იქნებოდა საწარმოს ოპერაციების დაფუძნება მყარ საფუძვლებზე, რითაც უზრუნველყოფს მდგრად ზრდას.

ფინანსური სტაბილურობის მთავარი და საბოლოო მიზანია, უზრუნველყოს საწარმოს მდგრადი ზრდა. ამ ნაშრომის მიზანია გაანალიზოს ფინანსური სტაბილურობის ძირითადი ფაქტორები, რომლებიც გავლენას ახდენენ საწარმოთა მდგრად ზრდაზე და ორიენტირებულია ზრდის ოპტიმიზაციაზე. ამ პროცესში ასევე არსებით როლს თამაშობს რისკი, როგორც მდგრადი ზრდის იდეის შესაძლო დაბრკოლება.

საწარმოთა ფინანსური სტაბილურობა უწყვეტი პროცესია და არა სტატიკური. ამიტომ, მას გარკვეული პრინციპები ახასიათებს. ესენია: დადებითი ფინანსური პოზიციები;

გადახდისუნარიანობა; მომგებიანობა; ზომიერი ფინანსური ლევერიჯი; საწარმოთა სტაბილურობის ჩამოთვლილი კომპონენტები ერთმანეთთან მჭიდრო კავშირში არიან და ერთმანეთზე ზემოქმედებენ. წინამდებარე სტატიაში შესწავლილია საანალიზო საწარმოების ფინანსური სტაბილურობის პარამეტრები სწორედ ყველა ამ დასახელებული მიმართულებით და შეძლებისადაგვარად ახსნილია მათზე მოქმედი ფაქტორების ბუნება და დადგენილია საწარმოთა წინაშე არსებული გამოწვევები დღევანდელ საქართველოში.

## 1. საანალიზო საწარმოთა ფინანსური სტაბილურობის პარამეტრები და ტენდენციები

**საწარმოს ფინანსური სტაბილურობის ანალიზის მიმართულებებია** მისი ფინანსური დამოუკიდებლობისა და ფინანსური პოზიციების ხარისხის განსაზღვრა; გადახდისუნარიანობის, მომგებიანობის და ფინანსური რისკების გამოკვლევა.

**საწარმოს ფინანსური სტაბილურობა არის** მისი ფინანსური რესურსების ისეთი მდგომარეობა, გამოყენება და განაწილება, რომელიც უზრუნველყოფს საწარმოს განვითარებას მოგებისა და კაპიტალის ზრდის საფუძველზე, გადახდისუნარიანობის და კრედიტუნარიანობის შენარჩუნების პირობებში.

ფინანსური სტაბილურობის შესაფასებლად მრავალი მაჩვენებელი გამოიყენება. შრომაში განვიხილავთ მხოლოდ მთავარ მაჩვენებლებს, როგორიცაა:

**ფინანსური დამოუკიდებლობის კოეფიციენტი = საკუთარი კაპიტალი/აქტივების ჯამი**

ფინანსური დამოუკიდებლობის კოეფიციენტი ახასიათებს საკუთარი კაპიტალის წილს აქტივებში. იგი აჩვენებს საკუთარი კაპიტალის ხარჯზე შეძენილი რესურსების სიდიდეს. დადებითად ითვლება თუ ეს კოეფიციენტი 0,5 –ს აღემატება. რაც უფრო ახლოსაა ერთთან, საწარმო ფიანანსურად მით უფრო დამოუკიდებელია. 0.5–ის ქვემოთ, საწარმო დამოკიდებული ხდება სხვებზე (კრედიტორებზე).

**კაპიტალის ორგანული სტრუქტურა = საკუთარი კაპიტალი/ვადებულებები**

ეს კოეფიციენტი ერთზე მეტი უნდა იყოს. რაც უფრო მაღალია ერთზე, მით უფრო მაღალი დადებითი ფინანსური პოზიციები გააჩნია კომპანიას. მით უფრო მცირდება ფინანსური რისკები

**მოზიდული და საკუთარი კაპიტალის თანაფარდობა** = ვალდებულებები/(საკუთარი კაპიტალი)

ეს კოეფიციენტი ერთზე მეტი არ უნდა იყოს.

**კაპიტალის უსაფრთხოების (შენარჩუნების) კოეფიციენტი** =

= საკუთარ კაპიტალი საანგარიშო პერიოდის ბოლოს / საკუთარი კაპიტალი საანგარიშო პერიოდის დასაწყისში

**ცხრილი 1.1.** ფინანსური სტაბილურობის კოეფიციენტები 2017–2018 წწ

| საწარმოები | 2017 | | | 2018 | | |
|---|---|---|---|---|---|---|
| | ფინანსური დამოუკიდ. კოეფიც. (უნდა იყოს 0.5-ზე მეტი) | კაპიტალის ორგანული სტრუქტურა (უნდა იყოს 1-ზე მეტი | კაპიტალის შენარჩუნების კოეფიციენტი (უნდა იყო 1-ზე მეტი) | ფინანსური დამოუკიდ ბის კოეფიც. (უნდა იყოს 0.5-ზე მეტი) | კაპიტალის ორგანული სტრუქტურა (უნდა იყოს 1-ზე მეტი) | კაპიტალის შენარჩუნების კოეფიციენტი (უნდა იყო 1-ზე მეტი) |
| 1. სს „კოკა კოლა“ | 0.40 * | 0.667 * | 1.07 | 0.44 * | 0.794 * | 1.22 |
| 2. სს„თელიანი ველი“ | 0.85 | 5.689 | 2.18 | 0.84 | 5.11 | 1.10 |
| 3. შპს „სანტე“ | 0,79 | 3.751 | 1.21 | 0.83 | 4.79 | 1.13 |
| 4. სს ,,ნიკორა“ | 0,17 * | 0.621 * | 0,37 * | 0.56 | 1.30 | 1.01 |
| 5. სს „საქართველოს რკინიგზა“ | 0.42 * | 0.77 * | 0.76 * | 0.23 * | 0.31 * | 0.43 * |
| 6. შპს „იფქლი დიღომი“ | 0,85 | 5.68 | 0.96 * | 0.73 | 2.65 | 1.09 |
| 7. სს „გუდვილი“ | (0.61) * | (0.49) * | 0.99 * | 0 * | (0.49) * | 0 * |
| 8. სს „თელასი“ | 0.48 * | 0.92 * | 1.12 | 0.53 | 1.13 | 1.18 |
| 9. სს „იმედი L“ | 0.21 * | 0.26 * | 0.80 * | 0.36 * | 0.57 * | 2.22 |
| 10. სს „საფონდო ბირჟა“ | 0,86 | 29.4 | 0,96 * | 0.94 | 16.36 | 0.69 * |

** ვარსკვლავით მინიშნებულია არასასურველი შედეგები*

*წყარო. ფინანსური ანგარიშგების პორტალი (reportal.ge)*




ეს კოეფიციენტი 1–ზე მეტი უნდა იყოს და საწარმოს ზრდას ახასიათებს. ეს ზრდა უნდა იყო მდგრადი, პერმანენტულად დადებით. შეიძლება აგრეთვე გამოთვლილ იქნეს საკუთარი კაპიტალის ცვლილების ფარდობით წინა წლის საკუთარ კაპიტალთან.

მიმდინარე აქტივების უზრუნველყოფა საკუთარ საბრუნავი საშუალებებით =

= საკუთარი საბრუნავი საშუალებები(სსს) / მიმდინარე აქტივები

ეს კოეფიციენტი აჩვენებს, მიმდინარე აქტივების იმ ნაწილს, რომელიც დაფინანსებულია საკუთარი კაპიტალით. მისი ინტერვალი საუკეთესოა 0.4–სა 0.5–ს შორის. ანუ მიმდინარე აქტივების მინიმუმ 40–50% საკუთარი კაპიტალით უნდა იყოს დაფინანსებული. თუ მიმდინარე აქტივები ნაკლებია მიმდინარე ვალდებულებებზე, შეიძლება ვივარაუდოთ, რომ მიმდინარე ვალდებულების ნაწილი გრძელვადიან აქტივებშია დაბანდებული, რაც არეფექტიანია.

ფინანსური სტაბილურობის ზოგიერთი მაჩვენებელი წარმოდგენილია პირველ ცხრილში, საანალიზო საწარმოების მაგალითზე.

გამოთვლების შედეგად აღმოჩნდა (იხ.ცხრილი 1.1), რომ ფინანსური დამოუკიდებლობის კოეფიციენტი 2017 წელს, ნორმაზე დაბალი იყო შემდეგ საწარმოებში: „კოკა–კოლა“, „ნიკორა“, „საქართველოს რკინიგზა“, „გუდვილი“, „თელასი“, „იმედი L“. შესაბამისად, მაღალია ამავე საწარმოების კრედიტორებზე ფინანსური დამოკიდებულების ხარისხი. მსგავსი ტენდენციაა დანარჩენი კოეფიციენტების მიხედვით გარდა თელიანი ველის, იფქლი დიღომისა და თელასისა. თუმცა, ამ კომპანიებშიც, ფინანსური პოზიციების წარმოდგენილი მაჩვენებლები 2018 წელს შემცირებულია წინა წელთან შედარებით. ხოლო, „გუდვილსა“ და „საქართველოს რკინიგზა“–ში, პერმანენტულად ნეგატიური შედეგებია.

საწარმოს ფინანსური სტაბილურობის ერთ–ერთი მთა–ვარი მაჩვენებელია კაპიტალის ორგანული (ძირითადი) სტრუქტურის კოეფიციენტი, **საკუთარი კაპიტალისა და ვალდებულებების ფარდობა, რომელიც ერთზე მეტი უნდა იყოს.** რაც უფრო მაღალია ერთზე ნიშნავს, რომ დაფინანსების წყაროებში იზრდება საკუთარი კაპიტალის წილი და მაშა–სადამე, სხვა თანაბარ პირობებში, საწარმო ფინანსურად სულ უფრო დამოუკიდებელი და სტაბილური ხდება. როცა კოეფციენტი ერთის ტოლია, იგი ფინანსური საფრთხეების ზღვარზე იმყოფება. თუ ეს კოეფიციენტი ერთზე ნაკლებია, ეს საწარმოს ფინანსური სირთულეების დასაწყისია.

ვინაიდან კაპიტალის ორგანული სტრუქტურა სტაბილუ–რობის ერთ–ერთი ძირითადი მაჩვენებელია, **ჩვენ შევქმენით კაპიტალის ძირითადი სტრუქტურის ცვლილებაზე მოქ–მედი სამ ფაქტორიანი მოდელი ანუ ფაქტორთა მწკრივი, რომელსაც შემდეგი სახე აქვს:**

$$\frac{\text{საკუთარი .კაპიტ.}}{\text{ვალდებულებები}} = \frac{\text{საკუთ.კაპ.}}{\text{მოგება დაბეგვრამდე}} *$$

$$* \frac{\text{მოგება დაბეგვრამდე}}{\text{აქტივები სულ}} * \frac{\text{აქტივები სულ}}{\text{ვალდებულებები}} \qquad \text{(I)}$$

საბალანსო მუხლები შეიძლება აღებულ იქნეს წლის ბოლოს არსებული რიცხვითი მნიშვნელობებით ან საშუალო წლიური. ეს ფაქტორებია:

1. საკუთარი კაპიტალის ფარდობა წლიურ მოგებასთან (მას შეიძლება ვუწოდოთ მოგების კაპიტალტევადობა) – რაც უფრო მაღალია, მით უფრო მაღალია საკუთარი კაპიტალის

**ცხრილი 1.2.** სს „კოკა-კოლას“ კაპიტალის ორგანული შედგენილობის კოეფიციენტის

| მაჩვენებლები | 2016 | 2017 | | 2018 | |
|---|---|---|---|---|---|
| | | კოეფ. | გადახრა 2016წ-დან | კოეფ. | გადახრა 2017წ-დან |
| **-კაპიტალის ორგანული შედგენილობა** (საკუთარი კაპიტალის ფარდობა ვალდებულებებთან) | 0.602 | 0.667 | + 0.065 | 0.794 | +0.127 |
| **მოქმედი ფაქტორები:** | | | | | |
| 1.საკუთარი კაპიტ. ფარდობა მოგებასთან | 4.4475 | 12.2028 | +7.7553 | 5.6147 | -6.5881 |
| 2. აქტივების მომგებიანობა | 0.0912 | 0.0329 | -0.0583 | 0.0788 | +0.0459 |
| 3. აქტივების ფარდობა ვალდებულებებთნ | 1.4841 | 1.6614 | +0.1773 | 1.7944 | +0.133 |
| **მოქმედ ფაქტორთა გავლენა:** | | | | | |
| პირველი ფაქტორის გავლენა | | | +1.0497 | | -6.5881 |
| მეორე ფაქტორის გავლნა | | | -1.0558 | | +0.0459 |
| მესამე ფაქტორის გავლენა | | | + 0.0711 | | +0.0588 |
| ------------------ | | | ----------- | | -------- |
| **ჯამი** | | | + 0.065 | | +0.1269 |

წილი მოგების ფორმირებაში და მცირდება ფინანსური რისკები;

2. წლიური მოგების ფარდობა აქტივებთან (აქტივების მომგებიანობა) – ამ მაჩვენებლის ზრდა ნიშნავს აქტივების მომგებიანობის ზრდას. ე.ი. აქტივები სულ უფრო მაღალი ეფექტით გამოიყენება, რაც აძლიერებს საწარმოს ფინან-სურ პოზიციებს და ამაღლებს კაპიტალის ორგანული შედგე-ნილობის ხარისხს.

3. აქტივების ფარდობა ვალდებულებებთან – მისი ზრდა ნიშნავს რომ აქტივების ზრდის ტემპი აღემატება ვალდე-ბულების ზრდის ტემპს. მაშასადამე, იზრდება საკუთარი კაპიტალით დაფინანსებული აქტივების მოცულობა და შესა-ბამისად, მცირდება ფინანსური რისკები.

შრომაში, ფაქტორული ანალიზის მეთოდიკის დემონ-სტრირების მიზნით, გამოყენებულია სს „კოკა-კოლას“ ფინან-სური ანგარიშგების ინფორმაცია (იხ. ცხრილი 1.2).

ფაქტორთა მწკრივში წარმოდგენილი სამი ფაქტორის გავლენის გაზომვა ხდება კარგად ცნობილი, **აბსოლუტური სხვაობის ხერხით. ამ ხერხის მიხედვით მოცემული ფაქტორის გავლენა უდრის ამ ფაქტორის გადახრა გამრავლებული, ფაქტორთა მწკრივში, მის წინ მდგომი ფაქტორის მიმდინარე და შემდგომი ფაქტორის საბაზისო მნიშვნელობებზე.**

როგორც იმავე 1.2. ცხრილიდან ჩანს, კაპიტალის ორგანული შედგენილობა 2017 წელს, წინა წელთან შედარებით 0.065 პუნქტით გაიზარდა ანუ ფინანსური პოზიციები გაუმჯობესდა, თუმცა კვლავ ერთზე ნაკლები რჩება. მის გადახრაზე მოქმედი სამი ფაქტორის გავლენა, აბსოლუტური სხვაობის ხერხით შემდგენაირად გამო-ითვლება:

(+7.7553) * 0.0912 * 1.4841 = + 1.0497
12.2028 * (–0.0583) * 1.4841 = – 1.0558
12.2028 * 0.0329 * (+0.1773) = + 0.0711
——————————————
ჯამი +0.065

ამრიგად, 2017 წელს, წინა წელთან შედარებით, კაპიტალის ორგანული შედგენილობის ცვლილებაზე პირ-ველმა და მეორე ფაქტორმა დადებითი გავლენა მოახდინა. მეორე ფაქტორი – აქტივების მომგებიანობა კი 2017 წელს, წინა წელთან შედარებით დაეცა, რამაც კაპიტალის ორგანული შედგენილობა (კაპიტალის ხარისხი) ანუ საწარმოს ფინანსური პოზიციები 1.0558 პუნქტით გააუარესა, რის შედეგადაც დაახლოებით 208 ათ.ლ მოგება დაიკარგა. მაშასადამე, მენეჯმენტმა განსაკუთრებით უნდა გამოიკვლიოს, რატომ შემცირდა აქტივების მომგებიანობა.

2018 წელს კი, წინა წელთან შედარებით, დადებითი გავლენა მოახდინა მეორე და მესამე ფატქორმა. პირველმა ფაქტორმა კი უარყოფითი გავლენა მოახდინა ანუ დაეცა საკუთარი კაპიტალის წილი მოგების ფორმირებაში. ამდენად ფინანსური რისკები გაიზარდა.

## 2. საწარმოს გადახდისუნარიანობა და სტაბილურობა

საწარმოთა ფინანსურ სტაბილურობაზე ასევე, გავლენას ახდენს, მისი გადახდისუნარიანობა ანუ აქვს თუ არა საწარმოს საკმარისი ფულადი თახები ვალდებულებების დასაფარავად. მოცემულ შრომაში შესწავლილია მხოლოდ ლიკვიდურობის კოეფიციენტები და ფულის ზოგიერთი მაჩვენებელი. კერძოდ:

**აბსოლუტური ლიკვიდობის კოეფიციენტი:**

$$K = \frac{\text{ფულადი სახსრები და ფულადი სახსრების ექვივალენტები}}{\text{მიმდინარე ვალდებულებები}}$$

აბსოლუტური ლიკვიდურობის კოეფიციენტი 0.20 ნაკლები არ უნდა იყოს.

**სწრაფი ლიკვიდობის კოეფიციენტი:**

$$K = \frac{\text{ფულადი სახსრები+ დებიტორული დავალიანება}}{\text{მიმდინარე ვალდებულებები}}$$

სწრაფი ლიკვიდურობის კოეფიციენტი იდეალურ დონედ ითვლება 1. იგი ერთზე ნაკლები არ ინდა იყოს.

**საერთო ლიკვიდურობის კოეფიციენტი ორსა და სამს შორის უნდა იმყოფებოდეს.**

$$K = \frac{\text{მიმდინარე აქტივები}}{\text{მიმდინარე ვალდებულებები}}$$

ლიკვიდურობის ანუ საწარმოს გადახდისუნარიანობის ჩამოთვლილი კოეფიციენტები განხილულია ყველა საანალიზო საწარმოს მაგალითზე (იხ. ცხრილი 2.1.). როგორც ცხრილიდან ჩანს, აბსოლუტური ლიკვიდობა, საანალიზო საწარმოებში, „საფონდო ბირჟის" გარდა, ნორმის ფარგლებში არ არის, რაც იმას ნიშნავს, რომ აღნიშნულ საწარმოებს მიმდინარე ვალდებულებების დასაფარად საკუთარი ფულადი სახსრები არ გააჩნიათ.

აბსოლუტური ლიკვიდურობა, საანალიზო საწარმოებში დასაშვები ნორმის ფარგლებში 2016-2018 წლებში აქვთ საწარმოებს: თელიან ველს, საფონდო ბირჟას, სანტეს, იფქლი დიღომს და სფონდო ბირჟას. საერთო ლიკვიდურობის ანუ საერთო გადახდისუნარიანობის დონე კი სამივე წელს ათივე საკვლევ საწარმოში საშიშ დიაპაზონშია. ეს კიდევ უფრო აძლიერებს საწარმოთა ფინანსური არასტაბილურობის ხარისხს. იქმნება შთაბეჭდილება, რომ ამ საწარმოებს არც მენეჯმენტი და არც მესაკუთრეები არ ჰყავთ. ასეთი გულგრილობა მათი მხრიდან მაღალი არაპროფესიონალიზმისა და უპასუხისმგებლობის ნიშანია. ვითარება ნაჩვენებია 2.1 დიაგრამაზეც.

საწარმოთა ფინანსურ სტაბილურობაზე აგრეთვე გავლენას ახდენს ფულის კოეფიციენტები, როგორიცაა:

**ცხრილი 2.1** საანალიზო საწარმოების ლიკვიდურობის კოეფიციენტები 2016-2018 წწ.

| საწარმოები | აბსოლუტური ლიკვიდურობა (არ უნდა იყოს 0.20-ზე ნაკლები) | | | საერთო ლიკვიდურობა (უნდა იყოს 2-ზე მეტი და 3-ზე ნაკლები) | | |
|---|---|---|---|---|---|---|
| | 2016 | 2017 | 2018 | 2016 | 2017 | 2018 |
| სს კოკა-კოლა | 0,0289 * | 0,0605 * | 0.003 * | 0,4428 * | 0,6564 * | 0.77 * |
| სს თელიანი ველი | 0,6789 | 0,7260 | 0.47 | 2,6291 | 2,4648 | 0.99 * |
| შპს სანტე | 0,3870 | 0,3923 | 0.25 | 1,7237 * | 1,5820 * | 1.84 * |
| სს ნიკორა | 0,0405 * | 0,1466 * | 0.13 * | 0,5238 * | 0,5630 * | 0.34 * |
| სს საქართველოს რკინიგზა | 1,2709 | 1,0718 * | 0.0004* | 1,8904 * | 1,4326 * | 0.91 * |
| შპს იფქლი დიღომი | 0,7566 | 0,1770 * | 2.40 | 6,2382 * | 2,0368 | 6.13 * |
| სს გუდვილი | 0,0982 * | 0,1216 * | 0.10 * | 0,8706 * | 0,7348 * | 0.70 * |
| სს თელასი | 0,1805 * | 0,1501 * | 0.07 * | 0,7233 * | 0,6705 * | 0.63 * |
| სს საფონდო ბირჟა | 4,7507 | 4,9249 | 3.46 | 5,1618 * | 5,4033 * | 6.83 * |
| სს იმედი L | 0,0908 * | 0,0369 * | 0.06 * | 0,8694 * | 0,8433 * | 1.36 * |

** ვარსკვლავით აღნიშნულია ნორმაზე დაბალი შედეგები.*

*წყარო: საწარმოთა ფინანსურ ანგარიშგების პორტალი. Reportal.ge*




**დიაგრამა 2.1.** საერთო ლიკიდურობის კოეფიციენტი

**ცხრილი 2.2.** ფულით უზრუნველყოფის კოეფიციენტები 2018 წელს

| საწარმოები | ფულის ბრუნვის რიცხვი ჯერებში | ფულადი უსაფ-რთხოების ინტე-რვალი (დღ) | დივიდენდის დაფარვის კოეფიციენტი | რეინვესტი-რების კო-ეფიციენტი |
|---|---|---|---|---|
| 1. სს „კოკა-კოლა“ | 144.41 | 5.03 | 4.56 | -0.003 * |
| 2. სს „თელიანი ველი“ | 5.59 | 97.4 | 0.60 | 0.39 |
| 3. შპს „ სანტე“ | 20.76 | 15.76 | 1 | 0.51 |
| 4. სს „ნიკორა“ | 163.5 | 0.04 | 1.56 | -0.001 * |
| 5. სს „საქ. რკინიგზა | 1.75 | 135.6 | 1 | - 1.28 * |
| 6. სს „გუდვილი“ | 35.87 | 8.01 | 1.07 | -3.29 * |
| 7. შპს „იფქლი დიღომი“ | 153.22 | 31.77 | 1 | -6.02 * |
| 8. სს „თელასი“ | 37.16 | 7.83 | 1.09 | -0.34 * |
| 9. სს „საფონდო ბირჟა“ | 0.55 | 423 | 0 | -1.61 * |
| 10. სს „იმედი L“ | 36.39 | 13.77 | 1.14 | 0.12 |

*წყარო: საწარმოთა ფინანსური ანგარიშგება, reportal.ge*

**წმინდა ფულადი ნაკადით უზრუნველყოფა=**
**= (წლიური წმინდა ფულადი ნაკადი)/(გადახდილი სესხები და პროცენტები+მატერ.მარაგების ზრდა+დარი–ცხული დივიდენდი)**

**ფულადი უსაფრთხოების ინტერვალი** =
= ფულის ნაშთი წლის ბოლოს / დღიური ხარჯები

**რეინვესტირების კოეფიციენტი** = (საერთო წლიური წმინდა ფულადი ნაკადი — დარიცხული დივიდენდი ) / გრძელვადიანი აქტივების ზრდა

ეს კოეფიციენტი უნდა იყოს დადებითი და რაც უფრო შორსაა ნულიდან, მით უფრო სტაბლურად ვითარდება და იზრდება საწარმო.

**დივიდენდის დაფარვის დონე** = (საოპერაციო საქმიანობიდან მიღებული წმინდა

ფულადი ნაკადი – მოგების გადასახადი) / იგივე წმინდა ფულადი ნაკადი დივიდენდის გადახდამდე

(ანუ, წმინდა ფულად ნაკადს არასაოპერაციო საქმიანობიდან უნდა გამოაკლდეს მოგების გადასახადი და საპროცენტო ხარჯები)

**ფულის ბრუნვის რიცხვი = წლიური შემოსავალი რეალიზაციიდან / ფულის საშუალო ნაშთი**

საანალიზო საწარმოების მაგალითზე ფულის გამოყე–ნების რამდენიმე კოფიციენტი იქნა შესწავლილი (იხ.ცხრილი 2.2.). როგორც ცხრილიდან ჩანს, საანლიზო საწარმოებში ფულის კოეიფიცნეტებიც დიდი მერყეობით ხასიათდებობოდა, რაც საწარმოთა ფინანსურ არასტაბილურობას უწყობს ხელს. იმავე ცხრილიდან ჩანს, რომ რეინვესტირების კოეიფიციენტი ზოგიერთ საწარმოში უარყოფითი რიცხვია, რაც წარმოების შეკვეცაზე მიუთითებს.

როგორც ცხრილიდან ჩანს, ფულის ბრუნვის რიცხვი ზოგიერთ კომპანიაში ძალიან მაღალია, რაც სასურველ მოვლენად არ ითვლება. მას „გადახურებულ ფულს“ უწო–დებენ, რადგან ფულადი რესურსი ისე სწრაფად მოძრაობს, რომ ანგარიშებზე ვერ ჩერდება. მაშასადამე, არსებობს ფულის უკმარისობის პრობლემა. რეინვესტირების კეიფიციენტი შვიდ საანალიზო საწარმოში უარყოფითია, რაც იმაზე მეტყვე–ლებს, რომ წარმოება ზრდის ნაცვლად შეიკვეცა. ასეთი ვითა–რება თუ 2019-2020 წლებში გაგრძელდა, საწარმოებიდან პერსონალის მასობრივი გათავისუფლება შეიძლება დაიწყოს.

## 3. საწარმოს მომგებიანობა და ფინანსური სტაბილურობა

საწარმოთა ფინანსური სტაბილურობის ერთ–ერთი მნიშვნელოვანი ფაქტორი აგრეთვე არის საქმიანობის ეფექ–ტიანობა, რომელიც მომგებიანობით იზომება. მომგებია–ნობა გულისხმობს, რომ შემოსავლები უნდა აღემატებოდეს ხარჯებს. ამასთან, შემოსავლები უფრო მაღალი ტემპით უნდა იზრდებოდეს, ვიდრე ხარჯები.

მომგებიანობა, ყველა საწარმოს მენეჯმენტის მთავარი საბოლოო ფინანსური მიზანია. მართალია, ახლა ვერ ვიტყვით როგორი ეკონომიკური ურთიერთობები იარსებებს და რა მოხდება სამი და მეტი საუკუნის შემდეგ, მაგრამ, დღეს რესურსების ეფექტიანად (მომგებიანად) გამოყენების გარეშე, ბიზნესის არსებობა, განვითარება და გაფართოება შეუძლებელია. ამიტომ, მომგებიანობის ამაღლების ღონის–ძიებების შემუშავება და დანერგვა, საწარმოთა ფინანსური მენეჯმენტის ერთ–ერთი უმნიშვნელოვანესი ფუნქციაა.

მომგებიანობა, როგორც წესი, სხვადასხვა დონეზე

**ცხრილი 3.1.** საკვლევი საწარმოების აქტივების მომგებიანობა 2016-2018 წლებში

| საწარმოები | წლები | | |
|---|---|---|---|
| | 2016 | 2017 | 2018 |
| სს კოკა-კოლა | (0.0027) | 0.0329 | 0.0828 |
| სს თელიანი ველი | 0.0409 | 0.0739 | 0.0339 |
| შპს სანტე | - | 0.1497 | 0.1028 |
| სს ნიკორა | (0.095) | 0.044 | 0.1589 |
| სს საქართველოს რკინიგზა | | (0.1247) | (0.2516) |
| შპს იფქლი დიღომი | 0.7218 | 0.5472 | 0.4745 |
| გუდვილი | - | 0.0041 | 0.0725 |
| სს თელასი | 0.1234 | 0.0804 | 0.0835 |
| საფონდო ბირჟა | (0.0772) | (0.0349) | (0.1541) |
| იმედი ლ | (0. 0764) | (0.0449) | 0.0607 |

*წყარო: საწარმოთა ფინანსური ანგარიშგება, reportal.ge*

გამოითვლება და მისი მაჩვენებლები სამ ჯგუფად იყოფა: ეკონომიკური, ფინანსური და პროდუქციის მომგებიანობა. წინამდებარე შრომაში, კვლევის ინტერსს აქტივების საერთო ეკონომიკური მომგებიანობის მაჩვენებელი წარმოადგენს, რომელიც არის წლიური მოგების (მოგება დაბეგვრამდე) ფარდობა აქტივების საშუალო წლიურ ნაშთთან.

ცხრილში 3.1. წარმოდგენილია საანალიზო საწარმოების აქტივების მომგებიანობის მაჩვენებლები. ფრჩხილებში ჩასმული რიცხვები ზარალიანობას აჩვენებს. „საქართველოს რკინიგზა" და „საფონდო ბირჟა" ზარალიანია. დანარჩენი კომპანიები მართალია მომგებიანია, თუმცა არასტაბილურად. ამასთან, როგორც უკვე ვაჩვენეთ, 2018 წელს არცერთ საწარმოში გადახდისუნარიანობის მაჩვენებელი ნორმის ფარგლებში არ იყო. ე.ი. კომპანიები მომგებიანია, მაგრამ არცერთი გადახდისუნარიანი არაა.

ამის შემდეგ, აუცილებელია მომგებიანობის ცვლილების ფაქტორული ანალიზის ჩატარება. ჩვენს მიერ შექმნილია აქტივების ეკონომიკური მომგებიანობის (PTA) რვა ფაქტორიანი მოდელი (Chilaze Izolda. 2019, p:14.), რომელსაც შემდეგი სახე აქვს:

ფარდობა საოპერაციო მოგებასთან – ეს კოეფიციენტი რაც უფრო ახლოსაა ერთთან, მით დაბალია მოგების გადასახდის ტვირთი და სხვა თანაბარ პირობებში ანუ დანარჩენი ფაქტორების უცვლელობის პირობებში, ზრდის საწარმოს საერთო ეკონომიკურ მომგებიანობას.

II. OP/PS – საოპერაციო მოგების ფარდობა რეალიზაციიდან მიღებულ მოგებასთან – ასევე, ეს კოეფიციენტი რაც უფრო ახლოსაა ერთთან, მით უფრო მაღალია მართვისა და მომსახურების ხარჯების ეფექტიანობა, დაბალია საოპერაციო რისკი და მაშასადამე, იზრდება მოგება.

III. PS / S – რეალიზაციიდან მიღებული მოგების ფარდობა რეალიზაციიდან მიღებულ შემოსავალთან – იგი არის მოგების მარჟა ანუ მოგების ნორმა და მისი ზრდა აქტივების მომგებიანობის ზრდას იწვევს.

IV. S / CS – რეალიზაციიდან მიღებული შემოსავლის ფარდობა რეალიზებული პროდუქციის თვითღირებულებასთან – იგი ახასიათებს რეალიზებული პროდუქციის თვითღირებულების ერთეულზე მიღებული შემოსავლის დონეს ანუ საწარმოოხარჯების უკუგებას. მისი ზრდა, სხვა თანაბარ პირობებში იწვევს საერთო მომგებიანობის ზრდას.

$$PTA = \frac{P}{TA} = \frac{P}{OP} * \frac{OP}{PS} * \frac{PS}{S} * \frac{S}{CS} * \frac{CS}{OEx} * \frac{OEx}{(TA+CA)} * \frac{(TA+CA)}{Ow.C} * \frac{Ow.C}{TA} \quad \text{(II)}$$

**სადაც,**

**PTA = P/TA – არის მთლიანი აქტივების მომგებიანობა** ანუ წლიური მოგების (მოგება

დაბეგვრამდე) ფარდობა მთლიანი აქტივების საშუალო წლიურ ჯამთან

**მასზე მოქმედი ფაქტორ-მაჩვენებლებია:**

I. P/OP – წლიური მოგების (ანუ მოგება დაგეგვრამდე)

V. CS / OEx – რეალიზებული პროდუქციის თვითღირებულების ფარდობა საოპერაციო ხარჯებთან – იგი ახასიათებს საწარმოო ხარჯების წილს საოპერაციო ხარჯებში. მისი ზრდა, წარმოების მოცულობის ზრდაზე მიუთითებს და სხვა თანაბარ პირობებში მოგებასა და მომგებიანობის მოსალოდნელ სიდიდეს ზრდის. ხოლო, მისი შემცირება საოპერაციო რისკების ზრდაზე მიანიშნებს.

VI. OEx / (TA + CA) — საოპერაციო ხარჯების ფარდობა ძირითადი საშუალებებისა და მიმდინარე აქტივების საშუალო ჯამთან – იგი არის რესურსებში ავანსირებული ღირებულების ბრუნვადობის ანუ ბიზნესის აქტივობის მაჩვენებელი. რაც უფრო დროულად დაიხარჯება რესურსები და არ შეფერხდება მათი ბრუნვა, ეს კოეფიციენტი მით უფრო მაღალი იქნება და მით უფრო გაზრდის მომგებიანობის მოსალოდნელ დონეს.

VII. (TA + CA) / Ow.C — ძირითადი საშუალებებისა და მიმდინარე აქტივების საშუალო ჯამის ფარდობა საკუთარი კაპიტალის საშუალო ჯამთან – იგი ახასიათებს რესურსებში ავანსირებული ღირებულების დონეს საკუთარი კაპიტალის ერთ ლარზე. ეს კოეფიციენტი რაც უფრო გაიზრდება, მით უფრო აქტიურია საკუთარი კაპიტალი და მაშასადამე, ზრდის მომგებიანობის მოსალოდნელ სიდიდეს.

VIII. Ow.C / A — საკუთარი კაპიტალის (გადაფასების რეზერვის გარეშე) ფარდობა აქტივების საშუალო ჯამთან – არის საკუთარი კაპიტალის წილის კოეფიციენტი აქტივებში. მისი ზრდა მიანიშნებს, რომ საწარმოს აქტივების დაფინანსების წყაროებში მცირდება სესხების წილი და შესაბამისად საპროცენტო ხარჯების მოცულობაც, რაც ხელს უწყობს როგორც მოგების, ასევე აქტივების მომგებიანობის დონის ზრდას.

ფაქტორული ანალიზის დროს გამოიყენება აბსოლუტური სხვაობის ხერხი, რომლის არსი და გამოთვლის ტექნიკა უკვე განხილულ იქნა კაპიტალის ორგანული სტრუქტურის კოეფიციენტის ფაქტორული ანალიზის დროს. ჩვენს მიერ ჩატარებული გაანგარიშებების შედეგად, 2018 წელს, წინა წელთან შედარებით, მომგებიანობის გადახრაზე უარყოფითი გავლენა მოახდინა ავანსირებული ღირებულების ბრუნვადობის შენელებამ და აქტივებში საკუთარი კაპიტალის წილის შემცირებამ.

## 4. საწარმოს ფინანსური რისკები და სტაბილურობა

**ფინანსური რისკები** ნიშნავს საწარმოს ვალების ტვირთის ხარისხს. ფინანსური რისკის გავრცელებული მაჩვენებელია **ფინანსური ლევერიჯი**. იგი იკვლევს საწარმოს სესხებსა და სააქციო კაპიტალს შორის თანაფარდობის კავშირს მოგების ცვლილებასთან. **დაფინანსების წყაროების სტრუქტურის ოპტიმიზაციას მოგების გადიდების მიზნით, ფინანსური ლევერიჯის კონცეფციას უწოდებენ.**

ფინანსური ლევერიჯი დამოკიდებულია საწარმოს მმართველობის არჩევანზე, დაფინასებისათვის გამოიყენოს აღებული სესხები, თუ გამოუშვას პრივილეგირებული ან ჩვეულებრივი აქციები. როცა კომპანია იყენებს სესხებს ან უშვებს პრივილეგირებულ აქციებს, მათ ყოველთვის გააჩნიათ ფინანსური ლევერიჯი, ვინაიდან წარმოიშობა მოზიდული სახსრების გადასახდელი მუდმივი სარგებელი, რაც კომპანიისათვის საპროცენტო ხარჯებია. ამასთან, გამოშვებული პრივილეგირებული აქციები, მართალია, სესხი არაა, მაგრამ მათ აქვთ გარანტირებული დივიდენდი და კომპანიას გააჩნია ვალდებულება, პრივილეგირებულ აქციებზე აუცილებლად გასცეს დივიდენდი უცვლელი საპროცენტო განაკვეთით და მხოლოდ ამის შემდეგ გაიცემა დივიდენდები ჩვეულებრივ აქციებზე. ამდენად, ფინანსური ლევერიჯის რეგულირება მენეჯმენტის მიერ გამოიყენება ჩვეულებრივი აქციების შემოსავლიანობის გაზრდის მიზნით,

**ცხრილი 4.1.** საანალიზო საწარმოების ფინანსური ლევერიჯის კოეფიციენტი 2016–2018 წლებში
(ცხრილში ვარსკვლავით მითითებულია განსაკუთრებით სახიფათო შედეგები)

| კ ო მ პ ა ნ ი ე ბ ი | აქტივების ფარდობა საკუთარ კაპიტალთან (არ უნდა იყოს 2-ზე მეტი) | | | პროცენტის საერთო ლევერიჯი (არ უნდა იყოს 1-ზე მეტი) | | | მოგების ლევერი-ჯი.(1-ის ზემოთ იწყება რისკები) | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | 2016 | 2017 | 2018 | 2016 | 2017 | 2018 | 2017 | 2018 |
| 1. სს კოკა-კოლა | 2.663 | 2.499 | 2.142 | 1.202 | 0.823 | 0.327 | 2.90 | 1.36 |
| 2. სს თელიანი ველი | 1.372 | 1.176 | 1.196 | 0.326 | 0.176 | 0.204 | 0.95 | 1.36 |
| 3. შპს სანტე | 1,223 | 1.268 | 1.207 | -0.336 | 0.008 | 0.062 | 0.95 | 0.96 |
| 4. შპს ნიკორა | 13.23 | 5.963 | 1.787 | 5.804 | 0.451 | 0.493 | 0,78 | 0.61 |
| 5. სს საქართველოს რკინიგზა | 2.017 | 2.71 | 4.278 | 0.986 | -0.356 | -0.1318 | (0.79) * | (0.90) * |
| 6. სს გუდვილი | (1,47) * | (34.5) | (1.023) * | - | (1.449) * | 0.159 | 0.99 | 1.18 * |
| 7. შპს იფქლი დიღომი | 1.061 | 1.176 | 1.338 | 0.007 | 0.01 | 0.023 | 1.0 | 2.45 |
| 8. სს თელასი | 1.911 | 2.078 | 1.886 | 0.033 | 1.377 | 0.200 | 1.29 | 1.24 |
| 9. საფონდო ბირჟა | 1.159 | 1.15 | 1.16 | 0 | 0. | 0 | (1.50) * | (1.32) * |
| 10. იმედი L | 4.634 | 4.875 | 2.7451 | -0.188 | -0.543 | -0.336 | (0.73) * | 1.54 * |

*წყარო: საწარმოთა ფინანსური ანგარიშგება, reportal.ge*

**ცხრილი №1** საქართველოს გლობალური ინოვაციის ინდექსი, 2009-2019 წლები

| წელი | 2009 | 2010 | 2011 | 2012 | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 | 2018 | 2019 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| ქვეყნების რაოდენობა | 130 | 132 | 125 | 141 | 142 | 143 | 141 | 128 | 127 | 126 | 129 |
| GII რეიტინგი | **98** | **84** | **73** | **71** | **59** | **71** | **73** | **64** | **68** | **59** | **48** |

*წყარო: Cornell University, INSEAD, and WIPO, 2019*

ინდექსი, რომელიც 1979 წლიდან გამოიყენება მსოფლიო ეკო-ნომიკური ფორუმის მიერ მომზადებულ წლიურ ანგარიშებში (Schwab, 2018: 1).

ინოვაციის გლობალური ინდექსი შემუშავდა ჰოლისტურ მიდგომაზე დაფუძნებით და ის, თავის მხრივ, 7 ჯგუფში (მათ შორის, ცოდნისა და ტექნოლოგიების, ადამიანური კაპიტალისა და კვლევების ჯგუფები) გაერთიანებული 80 ინდიკატორისგან შედგება. ხოლო გლობალური კონ-კურენტურიანობის ინდექსის გაანგარიშება კი ეფუძნება 12 ჯგუფში გაერთიანებული 98 ინდიკატორის გამოყენებას, მათ შორის არის მეცნიერებასთან, ტექნოლოგიებთან და ინოვაციებთან დაკავშირებული ისეთი მაჩვენებლები, როგორიცაა: დანახარჯები კვლევასა და განვითარებაზე, სამეცნიერო პუბლიკაციების რაოდენობა, საერთაშორისო ერთობლივი გამოგონებები, საპატენტო განაცხადები და ა. შ.

ბოლო 10 წელიწადში საქართველოს პოზიცია გლობა-ლური ინოვაციის ინდექსის (GII) მიხედვით მნიშვნელოვნად არის გაუმჯობესებული (იხ. ცხრილი №1).

2009-2019 წლებში ინდექსის დინამიკის ანალიზი გვი-ჩვენებს, რომ დეკადის განმავლობაში საქართველოს პოზი-ცია რამდენჯერმე გაუარესდა წინა წელთან შედარებით, მაგალითად, 2014 წელს 12 პოზიციით, 2015 წელს – 2 პოზიციით, ხოლო 2017 წელს– 4 პოზიციით. მიუხედავად ამისა, ბოლო ორი წლის განმავლობაში მაჩვენებელი მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა და 2019 წელს საქართველოს ადგილი მსოფლიო რანჟირებაში, მაგალითად 2015 წელთან შედარებით, გაუმჯობესებდა 25 პოზიციით, ხოლო 2009 წელთან შედარებით – 50 პოზიციით.

საქართველოს ინოვაციებისა და ტექნოლოგიების სააგენტოს 2019 წლის ანგარიშში აღნიშნულია, რომ საქართველო ,,ინოვაციურად უკეთესია'' მის მშპ-სთან შედარებით და ქვეყნის პროგრესი ინოვაციების ლიდერი ქვეყნებისაკენ, მისი ჯგუფის ქვეყნებთან შედარებით, უფრო სწრაფია (Cornell University & INSEAD & WIPO, 2019: 20).

2019 წელს ქვეყნის ძლიერ მხარეებად არის შეფასებული შემდეგი ინდიკატორები: ინსტიტუციების ჯგუფში – სამუშაო ძალის შემცირებასთან დაკავშირებული ხარჯები და ბიზნესის დაწყების სიმარტივე; ადამიანური კაპიტალისა და კვლევების ჯგუფში – მოსწავლისა და მასწავლებლის თანაფარდობა; ინფრასტრუქტურის ჯგუფში – მთლიანი კაპიტალის ფორმირება; ბაზრის განვითარების ჯგუფში – კრედიტის მიღების სიმარტივე, მცირე აქციონერთა ინტერესების დაცვა, გამოყენებული საშუალო შეწონილი ტარიფი, ბიზნესის განვითარების ჯგუფში –წმინდა პირდაპირი

სქემა№1. გლობალური ინოვაციის ინდექსის კომპონენტები, 2018-2019 წწ.



**ცხრილი №2.** საქართველოს გლობალური ინოვაციის ინდექსი შემადგენელი კომპონენტების მიხედვით, 2011-2019 წლები

| **კომპონენტები, მათი რეიტინგი და ქულა** | **2011** | **2012** | **2013** | **2014** | **2015** | **2016** | **2017** | **2018** | **2019** |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| GII რეიტინგი | **73** | **71** | **59** | **71** | **73** | **64** | **68** | **59** | **48** |
| ინსტიტუციები | 45 | 51 | 47 | 46 | 51 | 44 | 47 | 39 | 36 |
| | 72,4 | 65,2 | 69,4 | 69,7 | 68,2 | 69,2 | 68,6 | 71,7 | 74,3 |
| ადამიანური კაპიტალი და კვლევები | 83 | 95 | 97 | 90 | 91 | 91 | 89 | 67 | 63 |
| | 32,6 | 29,6 | 24,9 | 23,5 | 23,6 | 23,2 | 23,6 | 30,0 | 30,5 |
| ინფრასტრუქტურა | 111 | 87 | 72 | 82 | 79 | 69 | 74 | 71 | 72 |
| | 20,2 | 29,4 | 31,2 | 33,3 | 36,6 | 41,7 | 43,8 | 42,5 | 44,7 |
| ბაზრის განვითარება | 58 | 31 | 34 | 37 | 42 | 55 | 53 | 39 | 15 |
| | 41,1 | 50,3 | 54,5 | 55,2 | 52,8 | 44,3 | 49,2 | 52,2 | 62,1 |
| ბიზნესის განვითარება | 103 | 96 | 95 | 119 | 105 | 90 | 101 | 91 | 70 |
| | 26,4 | 34,0 | 28,0 | 23,9 | 28,0 | 26,5 | 25,6 | 25,7 | 29,5 |
| ცოდნა და ტექნოლოგიები | 37 | 57 | 63 | 58 | 67 | 56 | 54 | 57 | 62 |
| | 30,6 | 29,5 | 27,0 | 30,0 | 26,6 | 26,8 | 23,9 | 24,5 | 22,5 |
| შემოქმედებითი პროდუქცია | 114 | 105 | 95 | 99 | 99 | 76 | 69 | 73 | 58 |
| | 19,8 | 24,2 | 32,0 | 25,9 | 25,0 | 26,6 | 29,3 | 26,8 | 29,1 |

| წელი | 2009 | 2010 | 2011 | 2012 | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 | 2018 | 2019 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|

*წყარო: Cornell University, INSEAD, and WIPO, 2019*

უცხოური ინვესტიციები; ცოდნისა და ტექნოლოგიების ჯგუფში -ერთ სულ მოსახლეზე მთლიანი შიდა პროდუქტის ზრდის ტემპი, გაანგარიშებული რეალური მსყიდველუნარიანობის მიხედვით; შემოქმედებითი პროდუქციის ჯგუფში – საწარმოო დიზაინი წარმოშობის მიხედვით/მთლიანი შიდა პროდუქტი რეალური მსყიდველუნარიანობის მიხედვით.

ყველაზე მაღალი შეფასება და რანჟირება საქართველოს აქვს ინსტიტუციური მოწყობის (ქულა – 74,3 და პოზიცია – 36) და ბაზრის განვითარების ჯგუფში (ქულა – 62,1 და პოზიცია – 15). დანარჩენ ჯგუფებში პოზიციის დიაპაზონი მერყეობს 58-დან 72-მდე, ხოლო ქულების – 22,5-დან 44,7-მდე.

2011 წელს გლობალური ინოვაციის ინდექსის მეთოდოლოგიამ ცვლილება განიცადა 2011; განახლდა მაჩვენებლების კატეგორიები და ინდიკატორები, ამდენად ცხრილში №2 ინდექსის დინამიკა შემადგენელი კომპონენტების მიხედვით წარმოდგენილია 2011-2019 წლებში.

2011-2019 წლების განმავლობაში ინდექსის შემადგენელი ჯგუფებიდან ყველაზე მაღალ ნიშნულს 2019 წელს მიაღწია სამმა ჯგუფმა: ინსტიტუციებმა, ინფრასტრუქტურამ და ბაზრის განვითარებამ, ხოლო დანარჩენ ოთხ ჯგუფს ყველაზე მაღალი შეფასება მიღებული ჰქონდა 2011-2013 წლებში და შემდგომ წლებში კი ქულების კლების ტენდენცია აღინიშნება.

დეკადის განმავლობაში პროგრესი აღინიშნება ინდექსის ყველა ჯგუფში (გარდა ცოდნისა და ტექნოლოგიების ჯგუფისა), რომელშიც არც პოზიციის და არც რეიტინგის მნიშვნელოვანი გაუმჯობესება არ ფიქსირდება. უფრო მეტიც, 2019 წელს 2011 წელთან შედარებით ამ ჯგუფის რეიტინგი გაუარესდა 25 პოზიციით.

2019 წელს საქართველოს ინოვაციებისა და ტექნოლოგიების სააგენტოს მიერ 98 ინდიკატორიდან ძლიერ მხარედ შეფასებულია 10 ინდიკატორი, მათ შორის თითო ინდიკატორი იმ ჯგუფებს განეკუთვნება, რომელშიც 2011-2019 წლებში გაუმჯობესების ტენდენცია არ გამოიხატება. ესენია: ადამიანური კაპიტალი და კვლევები; ცოდნა და ტექნოლოგიები და შემოქმედებითი პროდუქცია.

თუმცა, ზოგადად სუსტ მხარედ ტრადიციულად შეფასებულია და დაბალი რეიტინგი აქვს ქვეჯგუფებს: ეკოლოგიური მდგრადობა (რეიტინგი 91), ცოდნის გავრცელება (რეიტინგი 86), დასაქმებულთა ცოდნა (რეიტინგი 81), ვაჭრობა, კონკურენცია და ბაზრის მასშტაბები (რეიტინგი 79), ცოდნის აბსორბცია (რეიტინგი 78), კვლევა და განვითარება (რეიტინგი 75) (Cornell University, INSEAD, and WIPO, 2019: 258).

როგორც მონაცემთა დინამიკა გვიჩვენებს, 100-დან მხოლოდ 30-ქულამდე ფარგლებშია შეფასებული გლობალური ინოვაციის ინდექსის შემდეგი შემადგენელი ჯგუფები: ადამიანური კაპიტალი და კვლევები, ბიზნესის განვითარება, ცოდნა და ტექნოლოგიები და შემოქმედებითი პროდუქცია. აღნიშნული მიმართულებები წარმოადგენს ქვეყნის გლობალურ დონეზე მაღალი რეიტინგის მიღწევის ხელშემშლელ ფაქტორებს.

გლობალური კონკურენტურიანობის ინდექსის მიხედვით, ყველაზე კონკურენტუნარიანად შეფასებულია იმ ქვეყნის ეკონომიკა, რომელიც დინამიკაში სწრაფად ვითარდება (World Economic Forum, 2019: 235).

2009-2018 წლებში საქართველოს პოზიცია გლობა-

**ცხრილი №3.** საქართველოს გლობალური კონკურენტურიანობის ინდექსი (GCI), 2009-2019 წლები

| | | | | | | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| ქვეყნების რაოდენობა | 133 | 139 | 142 | 144 | 148 | 144 | 140 | 138 | 137 | 140 | 140 |
| GCI რეიტინგი | **90** | **93** | **88** | **77** | **72** | **69** | **66** | **59** | **67** | **66** | * |

*წყარო: WEF, 2009-2018; *2019 წლის ინდექსი ჯერ არ არის გამოქვეყნებული*

ლური კონკურენტურიანობის ინდექსის მიხედვით გლო-ბალური ინოვაციის ინდექსის მსგავსად მნიშვნელოვნად გაუმჯობესებდა (იხ. ცხრილი №3).

2009-2018 წლებში ინდექსის დინამიკის ანალიზი გვიჩვენებს, რომ დეკადის განმავლობაში საქართველოს პოზიცია რამდენჯერმე გაუარესდა წინა წელთან შედარებით: 2010 წელს – 3 პოზიციით და 2017 წელს – 8 პოზიციით. თუმცა, 2010-2017 წლებში გლობალური კონკურენტურიანობის ინდექსს დადებითი ტენდენცია ახასიათებს და 2018 წელს საქართველოს პოზიცია წინა წელთან შედარებით კვლავ გაუმჯობესდა, ხოლო 2009 წელთან შედარებით რეიტინგი 24 პოზიციით უკეთესია.

2018 წელს გლობალური კონკურენტურიანობის ინდექსის მეთოდოლოგიამ მნიშვნელოვანი ცვლილება განიცადა, განახლდა მაჩვენებლების ჩამონათვალი, კატეგორიები, შეიცვალა შეფასების შკალა. ამდენად, ინდექსის შემადგენელი ინდიკატორების განვითარების ტენდენციის გამოსავლენად შესწავლილი იქნა 2009-2017 წლები, ხოლო 2018 წელი გაანალიზდა დამოუკიდებლად.

2009-2017 წლებში ინდექსის შემადგენელი ინდიკა-ტორების შესწავლამ აჩვენა, რომ დაკვირვების პერიოდში საუკეთესო რეიტინგი მიღწეული იქნა 2016 წელს შემდეგ ხუთ ჯგუფში: 1) მაკროეკონომიკური გარემო, 2) სასაქონლო ბაზრის ეფექტიანობა, 3) ფინანსური ბაზრის განვითარება, 4)

**ცხრილი №4.** გლობალური კონკურენტურიანობის ინდექსი, საქართველო, 2008-2018 წლები

| წელი | 2009 | 2010 | 2011 | 2012 | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| ქვეყნების რაოდენობა | 133 | 139 | 142 | 144 | 148 | 144 | 140 | 138 | 137 |
| რეიტინგი | 90 | 93 | 88 | 77 | 72 | 69 | 66 | 59 | 67 |
| ქულა | 3,8 | 3,9 | 4,0 | 4,1 | 4,2 | 4,2 | 4,2 | 4,3 | 4,3 |
| ინდიკატორები | | | | | | | | | |
| ინსტიტუციები | 72 | 69 | 60 | 61 | 64 | 48 | 40 ★ | 43 | 50 |
| ინფრასტრუქტურა | 72 | 73 | 68 | 53 ★ | 56 | 59 | 61 | 65 | 69 |
| მაკროეკონომიკური გარემო | 117 | 130 ☆ | 137 ☆ | 88 | 61 | 48 | 51 | 40 ★ | 48 |
| ჯანმრთელობა, დაწყებითი განათლება | 78 | 73 | 67 | 61 ★ | 70 | 63 | 65 | 64 | 69 |
| უმაღლესი განათლება და ტრენინგი | 84 ★ | 90 | 88 | 93 | 92 | 92 | 87 | 89 | 87 |
| სასაქონლო ბაზრისეფექტიანობა | 74 | 64 | 74 | 82 | 67 | 60 | 48 | 46 ★ | 50 |
| შრომის ბაზრის ეფექტიანობა | 17 ★ | 31 | 32 | 35 | 40 | 41 | 32 | 43 | 53 |
| ფინანსური ბაზრისგანვითარება | 95 | 108 | 99 | 93 | 75 | 76 | 68 | 58 ★ | 63 |
| ტექნოლოგიური მზაობა | 100 | 98 | 100 | 76 | 68 | 67 | 72 | 65 ★ | 70 |
| ბაზრის მოცულობა | 101 | 107 | 106 | 99 ★ | 103 | 103 | 99 ★ | 101 | 100 |
| ბიზნესის განვითარება | 113 | 111 | 111 | 113 | 120 | 113 | 112 | 102 | 99 ★ |
| ინოვაციები | 119 ☆ | 125 | 118 | 126 ☆ | 126 ☆ | 121 ☆ | 123 ☆ | 116 ★ | 118 ☆ |

*წყარო: WEF, 2009 – 2017 წლების ანგარიშები*[1]

★ 2009-2017 წლებში საუკეთესო რეიტინგი;
☆ შესაბამის წელს ყველაზე დაბალი რეიტინგი

[1] 2018 წელს ინდექსების სტრუქტურა და სარეიტინგო ქულების წონა შეცვლილია.

**ცხრილი №5.** საქართველოს გლობალური კონკურენტურიანობის ინდექსის შემადგენელი ინდიკატორების რეიტინგი, 2018 წელი

| GCI რეიტინგი | | | 2018 წლის რეიტინგი-66 | | |
|---|---|---|---|---|---|
| ინსტიტუციები | **40** | +10 | პროდუქციის ბაზარი | 42 | +8 |
| ინფრასტრუქტურა | **72** | -3 | შრომის ბაზარი | 31 | +22 |
| ICT მიღებისმზაობა | **45** | +25 | ფინანსური სისტემები | 88 | -25 |
| მაკროეკონომიკურისტაბილურობა | 72 | -24 | ბაზრის მოცულობა | 102 | -2 |
| ჯანმრთელობა | 80 | - | ბიზნესისდინამიურობა | 53 | +46 |
| უნარები | 45 | - | ინოვაციურიუნარ-ჩვევები | 85 | - |

*წყარო: WEF, 2018*

ტექნოლოგიური მზაობა და 5) ინოვაციები. თუმცა, მომდევნო წელს ხუთივე ჯგუფის რეიტინგი გაუარესდა და გაუმჯობესდა მხოლოდ ბიზნესის განვითარების ჯგუფის რეიტინგი. 2009 წლიდან 2017 წლის ჩათვლით პერიოდში ვერ გაუმჯობესდა ორი ჯგუფის რეიტინგი. ესენია: უმაღლესი განათლება და ტრენინგი, შრომის ბაზრის ეფექტიანობა. ჯგუფში – ჯანმრთელობა და დაწყებითი განათლება – საუკეთესო რეიტინგი დაფიქსირდა 2012 წელს, ხოლო მომდევნო წლებში, 2017 წლის ჩათვლით, რეიტინგი ვერ გაუმჯობესდა. 2009 წელს და 2012-2017 წლებში ყველაზე სუსტ რგოლად ინდიკატორებს შორის ფიქსირდება და საქართველოს ყველაზე დაბალი რეიტინგი ჰქონდა ინოვაციების ჯგუფში, ხოლო 2010-2011 წლებში –მაკროეკონომიკური გარემოს ჯგუფში.

2018 წლის მონაცემების მიხედვით, გაუმჯობესდა ინსტიტუციების ჯგუფის რეიტინგი 10 პოზიციით, შრომის ბაზრის ჯგუფი – 22 პოზიციით, პროდუქციის ბაზრის ჯგუფი 8 პოზიციით, ტექნოლოგიური მზაობის ჯგუფი – 25 პოზიციით, ბიზნესის დინამიურობის ჯგუფი – 46 პოზიციით, ხოლო გაუარესდა ინფრასტრუქტურის ჯგუფის რეიტინგი 3 პოზიციით, მაკროეკონომიკური გარემოს ჯგუფის – 24 პოზიციით, ბაზრის მოცულობა 2 პოზიციით, ფინანსური ბაზრის განვითარება – 25 პოზიციით. კარდინალურად შეიცვალა სამი ჯგუფის სტრუქტურა, შესაბამისად ჯგუფების მიხედვით მათი შედარება წინა წლების მაჩვენებლებთან და ტენდენციების შესწავლა მეთოდოლოგიურად შეუძლებელი გახდა. თუმცა, შეგვიძლია აღვნიშნოთ, რომ უნარების ჯგუფის რეიტინგით ქვეყანა ტოპ-50 ქვეყნების რიცხვშია (რეიტინგია 45), ხოლო ჯანმრთელობისა და უნარ-ჩვევების ჯგუფის მიხედვით, საქართველოს არასახარბიელო პოზიციაშია და რეიტინგები შესაბამისად 80 და 85 აქვს.

გარკვეულწილად პარადოქსულად ჩანს, რომ გლობალური კონკურენტურიანობის ინდექსის შემადგენელი კომპონენტიდან სწორედ ინოვაციის/ინოვაციური უნარ-ჩვევების ჯგუფია ყველაზე პრობლემური ჯგუფი და ამ ტენდენციის პარალელურად, 2019 წელს საქართველოს რეიტინგი გლობალური ინოვაციის ინდექსის მიხედვით მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა.

როგორც მონაცემთა დინამიკა აჩვენებს, ინოვაციის/ინოვაციური უნარ-ჩვევების ჯგუფი წარმოადგენს ქვეყნის გლობალურ დონეზე მაღალი რეიტინგის მიღწევის ყველაზე მნიშვნელოვან ხელშემშლელ ფაქტორს, თუმცა, შეუძლებელია ამასთან ერთად არ გამოვყოთ სხვა ფაქტორები, როგორიცაა: მაკროეკონომიკური გარემო, ფინანსური სისტემების მდგრადობა და დაბალი რეიტინგის მქონე სხვა ჯგუფები. აქვე უნდა აღვნიშნოთ ერთი საყურადღებო მომენტის შესახებ: ,,ტექნოლოგიური ინოვაციების გამოყენებისგან მნიშვნელოვან სარგებელს ძირითადად ფიზიკური და ინტელექტუალური კაპიტალის პატრონები იღებენ. ეს იწვევს მათსა და შრომის ბაზარზე დამოკიდებულ მოსახლეობას შორის ფინანსური განსხვავების ზრდას. მაშასადამე, უმეტესწილად სწორედ ინოვაციური ტექნოლოგიის გამოყენების შედეგია, რომ ეკონომიკურად მაღალგანვითარებული ქვეყნების მოსახლეობის შემოსავლის სიდიდე საგრძნობლად არ იზრდება" (Gelashvili, 2018: 71).

## დასკვნა

მიუხედავად იმისა, რომ 2009-2019 წლებში გლობალური ინოვაციის და გლობალური კონკურენტურიანობის ინდექსებს ახასიათებს გაუმჯობესების ტენდენცია, ინდექსების შემადგენელი ინდიკატორების ანალიზი ადასტურებს, რომ გლობალურ დონეზე მაღალი რეიტინგის მიღწევას და კონკურენტუნარიან ქვეყნად ჩამოყალიბებას სხვა ფაქტორებთან ერთად, აბრკოლებს პროგრესი ისეთ მიმართულებებში, როგორიცაა: ცოდნა და ტექნოლოგიები, კვლევა და განვითარება, შემოქმედებითობა და ინოვაციური შესაძლებლობები, რაც კიდევ ერთხელ ადასტურებს იმას, რომ მეცნიერების, ტექნოლოგიებისა და ინოვაციების განვითარება ჯერ კიდევ საქართველოს მნიშვნელოვან გამოწვევად რჩება.

## ლიტერატურა/REFERENCES

Cornell University, INSEAD, and WIPO (2019); The Global Innovation Index 2019: Creating Healthy Lives - The Future of Medical Innovation, Ithaca, Fontainebleau, and Geneva.

Gelashvili S. (2018). The Interconnection of the use of Human Physical Abilities and Global Technological Progress. Journal ,,Globalization & Business", №6, 2018, p. 67-72.

Inzelt, A .(2008). Emergence of new branches of statistics Science, technology and innovation statistics. In: Péter Kovács Katalin, Szép Tamás Katona. Challenges for Analysis of the Economy, the Businesses and Social Progress. Universitas Szeged Press.

Lequiller, F. and D. Blades (2014). Understanding National Accounts: Second Edition, OECD Publishing.

National Research Council (2014).Capturing Change in Science, Technology and Innovation: Improving Indicators to Inform Policy. Panel on Developing Science, Technology and Innovation Indicators for the Future. R.E. Litan, A.W. Wyckoff and K.H. Fealing, Editors. Committeeon National Statistics, Division of Behavioral and Social Sciences and Education.

Technology and Economic Policy. Division of Policy and Global Affairs.Washington, DC: The National Academies Press.

OECD (1997). National Innovation Systems. OECD Publishing, Paris.

Schwab, K. (2019). The Global Competitiveness Report 2018. World Economic Forum.

JEL Classification: H52, I21, I28 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.020

# MAIN CHALLENGES OF STATE POLICY OF HIGHER EDUCATION IN GEORGIA

## GIULI GIGUASHVILI
**Academic Doctor of Economics, Professor**
Gori State Teaching University, Georgia
giuligiguashvili@gmail.com

## TAMAR MAKASARASHVILI
**Academic Doctor of Economics, Professor**
Gori State Teaching University, Georgia
tmakasarashvili@gmail.com

**Abstract.** The proper education policy of the state and the efficiency of investment invested in the education system will ensure the success of the education system. Reforms in Georgia are going on as a continuous process. Despite some positive results, the state failed to provide sustainable development of the system under poor financing.

The research aims to study the problems related to the quality of education, its financing and availability. Evaluation of the main directions of the state policy of education and elaboration of certain recommendations for the improvement of the system.

In the paper opinions are expressed on higher education budgeting, promotion of education financing as part of social responsibility of business, main challenges of the new government initiative - ,,Education - Road to Freedom'' are discussed.

**KEYWORDS:** EDUCATION POLICY, HIGHER EDUCATION FINANCING.

***For citation:*** Giguashvili, G., Makasarashvili, T. (2020). Main Challenges of State Policy of Higher Education in Georgia. *Globalization and Business, №9,* pp. 163-170 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.020

JEL Classification: H52, I21, I28 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.020

# უმაღლესი განათლების სახელმწიფო პოლიტიკის ძირითადი გამოწვევები საქართველოში

**გიული გიგუაშვილი**
**ეკონომიკის აკადემიური დოქტორი, პროფესორი.**
გორის სახელმწიფო სასწავლო უნივერსიტეტი, საქართველო
giuligiguashvili@gmail.com

**თამარ მაკასარაშვილი**
**ეკონომიკის აკადემიური დოქტორი, პროფესორი.**
გორის სახელმწიფო სასწავლო უნივერსიტეტი, საქართველო
tmakasarashvili@gmail.com

**საკვანძო სიტყვები:** განათლების პოლიტიკა, უმაღლესი განათლების დაფინანსება.

***ციტირებისთვის:*** გიგუაშვილი, გ., მაკასარაშვილი, თ. (2020). უმაღლესი განათლების სახელმწიფო პოლიტიკის ძირითადი გამოწვევები საქართველოში. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9*, გვ. 164-170.
https://doi.org/10.35945/gb.2020.09.020

საქართველოს მდგრადი განვითარების, ეკონომიკის სწრაფი ზრდის უზრუნველყოფის და მოსახლეობის კეთილდღეობის ამაღლების მიზნით განსახორციელებელი რეფორმების ნუსხაში მთავრობამ განსაკუთრებული ადგილი მიუჩინა ადამიანური კაპიტალის სრულყოფას და მისი როლის ზრდას ეკონომიკის განვითარებაში. ქვეყნის უმნიშვნელოვანესი პრიორიტეტის – განათლების რეფორმის ახალ ეტაპზე (2019–2022წწ) დაგეგმილია ისეთი საგანმანათლებლო სისტემის შექმნა, რომელიც მდგრადი განვითარების მიზნების შესაბამისად, სამიზნე ჯგუფების სათანადო თეორიული ცოდნით აღჭურვისა და პრაქტიკული უნარების გამომუშავებასთან ერთად, უზრუნველყოფს ეროვნული და ზოგადსაკაცობრიო ღირებულებების სიღრმისეულად გააზრებას, მათი სამოქალაქო ცნობიერების ამაღლებას, კონკურენტუნარიანობის გაზრდას, განათლებისა და მეცნიერების კავშირის გაძლიერებას. (https://mof.ge/5187)

ადამიანური კაპიტალის განვითარება ერთმნიშვნელოვნად განიხილება როგორც ქვეყნის გრძელვადიანი ეკონომიკური და საზოგადოებრივი წინსვლის უმთავრესი წინაპირობა. აღნიშნული რეფორმის კომპლექსურობისა და მნიშვნელობის გათვალისწინებით, მისი წარმატებით განხორციელება საჭიროებს განათლებაზე მიმართული რესურსების ზრდას. არსებული ხედვის თანახმად, სამთავრობო პროგრამაში „თავისუფლება, სწრაფი განვითარება, კეთილდღეობა" უმთავრესი პრიორიტეტი მიენიჭა განათლების სისტემის ფუნდამენტურ რეფორმას და მასშტაბურ ინვესტიციებს განათლების სფეროში, დაიგეგმა ეტაპობრივად ამ მიმართულებაზე გაწეული ხარჯების ზრდა და კერძო სექტორთან ერთად განათლების დაფინანსება მშპ–თან მიმართებაში ორნიშნა მაჩვენებლის ფარგლებში. (https://mof.ge/5187, pp. 36)

მთავრობის ახალი ინიციატივით – „განათლება – გზა თავისუფლებისკენ", დაგეგმილია განათლების სექტორის დაფინანსების მნიშვნელოვანი ზრდა. ინიციატივის მიხედვით, „2019 წლის ბიუჯეტში გათვალისწინებული მილიარდ 485 მილიონი ლარის ნაცვლად მიმდინარე წელს განათლების სექტორზე 1, 6 მილიარდი გამოიყოფა, 2020 წელს – 2 მილიარდი, 2021 წელს – 2,5 მილიარდი, ხოლო 2022 წელს ის გაუტოლდება მთლიანი სამამულო პროდუქტის (GDP) 6 პროცენტს, ანუ 3,4 მილიარდ ლარს. რაც კიდევ ერთხელ ადასტურებს, რომ ფინეთთან, ნორვეგიასთან და სინგაპურთან ერთად, საქართველო გახდება მსოფლიოს მეოთხე ქვეყანა, რომლის უმთავრესი პრიორიტეტი განათლებაა." (https://commersant.ge/)

უმაღლესი განათლების სისტემის სრულყოფაში განსაკუთრებული როლი აკისრია სახელმწიფოს მიერ სწორად განსაზღვრულ საგანმანათლებლო პოლიტიკას, უმაღლესი განათლების ინტერნაციონალიზაციას და ადამიანურ კაპიტალში ჩადებულ ინვესტიციებს. (Law, 2011) საბაზრო ეკონომიკის კანონზომიერებების დანერგვის დღიდან, განათლების სისტემაში მიმდინარე რეფორმების მიუხედავად სისტემა კვლავ მრავალი პრობლემის წინაშე დგას: ეკონომიკური ზრდის დაბალი ტემპების, უმუშევრობის მაღალი დონისა და სიღარიბის სავალალო მაჩვენებლების პირობებში, კიდევ უფრო გამწვავდა უმაღლესი განათლების ხარისხის სრულყოფისა და ხელმისაწვდომობის პრობლემა. საჭიროა რადიკალური ცვლილებების განხორციელება

კონკურენტუნარიანი უმაღლესი განათლების, არსებული ფინანსური და მატერიალური რესურსების რაციონალური და მიზნობრივი გამოყენების, დაფინანსების ალტერნატიული წყაროების მოძიების მიმართულებით (Giguashvili, 2016).

სახელმწიფოს უმნიშვნელოვანესი ფუნქციაა, უზრუნველყოს საქართველოს კონსტიტუციით განსაზღვრული განათლების მიღების და მისი ფორმის შერჩევის თანაბარი უფლება ყველა მოქალაქისათვის, ასევე ქვეყნის საგანმანათლებლო სისტემის ჰარმონიზაცია საერთაშორისო საგანმანათლებლო სივრცეში. (https://matsne.gov.ge/) მნიშვნელოვანია სახელმწიფოს როლი განათლების სისტემის ინსტიტუციური მოწყობის, პიროვნების ინტერესებისა და შესაძლებლობების შესატყვისი უმაღლესი განათლების მიღების, კვალიფიკაციის ამაღლებისა და გადამზადების მოთხოვნილებათა დაკმაყოფილების პროცესში.

ისტორიულად, სახელმწიფოს ყოველთვის ეკავა განსაზღვრული როლი განათლების სიტემის განვითარებაში, თუმცა მეცნიერთა მოსაზრებები ხშირად რადიკალურად განსხვავდებოდა ერთმანეთისაგან (Giguashvili 2016). კლასიკური ეკონომიკური თეორიის ფუძემდებელი ადამ სმითი ჯერ კიდევ 1776 წელს ნაშრომში „გამოკვლევა ხალხთა სიმდიდრის ბუნებისა და მიზეზების შესახებ“ მიუთითებდა რომ შრომის დანაწილებას გააჩნია ზოგიერთი არასასურველი თანამდევი ეფექტი, რომელიც შეძლება გაანეიტრალოს განათლების სახელმწიფო სისტემამ, ის ფიქრობდა, რომ უმაღლეს განათლებაში ანაზღაურება უნდა ხდებოდეს შედეგების მიხედვით... ინგლისში მრავალი სკოლა და კოლეჯი ფინანსდებოდა შეწირულობებით, ადამ სმიტმა სწორედ შეწირულობების ეს სისტემა გააკრიტიკა. მისი აზრით, სახელმწიფოს მხარადაჭერა განათლებაში უნდა გამოხატულიყო შენობებისა და ნაგებობების გადაცემით განათლების მესვეურთათვის, ამასთან, მასწავლებლების შრომის ანაზღაურება უნდა ყოფილიყო დიფერენცირებული. (Sartania, 2001:96)

ბრიტანელი ფილოსოფოსი, ეკონომისტი და საზოგადო მოღვაწე – ჯონ სტიუარტ მილი (John Stewart Mill) 1848 წელს ნაშრომში „პოლიტიკური ეკონომიის პრინციპები“, განათლების სისტემაში საბაზრო მექანიზმის დამკვიდრებას არაეფექტიანად მიიჩნევდა. მისი აზრით, მხოლოდ ხანგრძლივი გამოცდილებით შეიძლება განათლების ხარისხის შეფასება, ამიტომ მის მყიდველს წინასწარ არ შეუძლია იცოდეს რას ყიდულობს იგი და რა ხარისხისაა ეს საქონელი. მილი მიზანშეწონილად მიიჩნევდა ღარიბთა ფენებისათვის სოციალური დოტაციების გაცემასა და სახელმწიფო სკოლების არსებობას ქვეყნის შორეულ რაიონებში. განათლების სისტემის სრულყოფის პასუხისმგებლობას იგი სახელმწიფოს ანიჭებდა და თვლიდა, რომ სახელმწიფოს უნდა უზრუნველეყო დაწყებითი სკოლების განვითარება ფინანსური მხარდაჭერის გზით. (Sartania, 2001:97)

ისტორიული მიდგომების მსგავსად, დღესაც გრძელდება დისკუსია განათლების სისტემის ინსტიტუციონალური მოწყობის, უმაღლესი საგანმანათლებლო დაწესებულებების დაფინანსების, განათლების სისტემის რეგულირების ფორმებისა და მეთოდების შესახებ.

ამერიკელი მეცნიერი, „ეკონომიკის პრინციპები“-ს სახელმძღვანელოს ავტორი გრეგორი მენქიუ დამაჯერებლად ასაბუთებს უმაღლესი განათლების სახელმწიფო დაფინანსების მთავარ მოტივს. იგი განათლებას განიხილავს დადებითი გარეგანი ეფექტების საუკეთესო მაგალითად და აღნიშნავს, რომ „საზოგადოდ, განათლების სარგებლობა უფრო პირადულია, განათლებული ადამიანი უფრო ნაყოფიერად მუშაობს და ამის გამო უფრო მაღალ ხელფასსაც იღებს. თუმცა, ამ პირადი სარგებლობის გარდა, განათლებას დადებითი გარეგანი ეფექტებიც მოჰყვება. ერთი დადებითი ეფექტი ისაა, რომ უფრო მცოდნე მოსახლეობა ნიშნავს მეტად ინფორმირებულ ამომრჩეველს, რაც ყველასთვის უკეთესი მთავრობის არჩევას გულისხმობს. მეორე დადებითი ეფექტი ისაა, რომ უფრო მცოდნე საზოგადოება აუმჯობესებს კრიმინოგენურ სიტუაციას. მესამე დადებითი ეფექტი ის არის, რომ უფრო განათლებული საზოგადოება ხელს უწყობს განვითარებას და ტექნოლოგიური მიღწევების გავრცელებას, შრომის ნაყოფიერებისა და ხელფასის დონის ამაღლებას. სწორედ ამ სამი დადებითი გარეგანი ეფექტის გამო ახდენს მთავრობა განათლების სფეროს სუბსიდირებას.“ (Mankiw, 2008:225)

ქართველი ეკონომისტი ვახტან სართანია ნაშრომში – „განათლების ეკონომიკა (ისტორია, თეორია, პერსპექტივა)“ განიხილავს რა განათლების განვითარებში სახელმწიფოს როლთან დაკავშირებულ საკითხებს, გამოთქვამს მოსაზრებას იმის შესახებ, რომ „დაწყებითი და საშუალო განათლება არის სწავლება საბაზისო განათლების მისაღებად და იგი უზრუნველყოფს უფრო მეტად სოციალურ სარგებელს... უმაღლეს განათლებაში სახელმწიფოს მხარდაჭერა ხშირად მოტივირებულია გარე ეფექტების მოქმედებით და ფინანსური უზრუნველყოფა ხორციელდება მაშინ, როცა გარე ეფექტების ცვლილებები მნიშვნელოვანია საზოგადოებისათვის“. მისივე შეფასებით, უმაღლესი განათლება უზრუნველყოფს ლიდერობას დემოკრატიული საზოგადოებისათვის, ხოლო განათლების ლიბერალური ხელოვნება უზრუნველყოფს მეცნიერების, ლიტერატურის, ხელოვნების მრავალი ასპექტის ფართო გაგებას და ეხმარება ისეთი ადამიანების ფორმირებას, რომლებიც მზად იქნებიან დემოკრატიის გადასარჩენად და განსავითარებლად. ხელისუფლება მხარს უჭერს და უზრუნველყოფს სისტემურ განათლებას, როგორც დემოკრატიის გაძლიერების საშუალებას. ხელისუფლების ჩარევით იზრდება განათლების ინვესტირება, ხელს უწყობს პოლიტიკური და ეკონომიკური ურთიერთობის დამყარებას, მაგრამ მეცნიერის აზრით, ყოველივე ეს არ ნიშნავს, რომ სახელმწიფომ უნდა უზრუნველყოს განათლების სისტემის ყველა ნიუანსი. (Sartania, 2001:103)

დღეისათვის განვითარებული ქვეყნების უმრავლესობაში უმაღლესი განათლების ფინანსური უზრუნველყოფა სახელმწიფოს პრიორიტეტს წარმოადგენს. (Welch, 2017). ზოგადად, სახელმწიფო დანახარჯების სტრუქტურას განსაზღვრავს საჯარო სერვისები, რაც თავის მხრივ კეთილდღეობის მოდელებთანაა დაკავშირებული. ცნობილი დანიელი მეცნიერი გოსტა ესპინგ–ანდერსენი გვთავაზობს კეთილდღეობის სამ მოდელს: ნორდიკულ, კონსერვატიულ და ლიბერალურს. (Khundadze, 2017) ნორდიკულ (ანუ იგივე სოციალ–დემორატიულ) მოდელში სახელმწიფო დანახარჯები სხვა მოდელებთან შედარებით მაღალია, რადგან სახელმწიფო წარმოადგენს საჯარო სერვისების უმთავრეს მიმწოდებელს. მეცნიერთა აზრით, ფუნდამენტური მეცნიერებების განვითარებიდან მიღებული ცოდნა საჯარო სიკეთეს წარმოადგენს. ბიზნესისთვის ნაკლებად მიმზიდველია ინვესტიციები ამ მიმართულებით, რადგან პირდაპირი სარგებლის მიღების პერსპექტივა ბუნდოვანია, ამასთან ერთად, შექმნილი ცოდნით ისარგებლებს არა მხოლოდ უშუალოდ ინვესტორი, არამედ სხვა კონკურენტი ფირმებიც, რაც თავის მხრივ გამოიწვევს კერძო ხარჯების გაზრდას და მიღებული სიკეთეების სოციალიზაციას. ეს, ბუნებრივია, არ ჯდება მოგებაზე ორიენტირებული ფირმის ინტერესებში. შესაბამისად, აქ იკვეთება სახელმწიფოს როლი, რომელიც ინვესტირებას აკეთებს ცოდნის წარმოებაში. ეს თავისთავად ქმნის საჯარო სიკეთეს, რისი მოსარგებლეებიც არიან როგორც ინდივიდები, ასევე კერძო ბიზნესიც. ამიტომაცაა, რომ ევროკავშირის ქვეყნების უმრავლესობაში უმაღლესი განათლებისა და კვლევის დაფინანსება სახელმწიფო პრიორიტეტს წარმოადგენს. (Marginson, 1993) საკმაოდ მაღალია სახელმწიფო დანახარჯების და მათ შორის განათლებაზე გაწეული ხარჯების წილი GDP–ში. საინტერესოა აღინიშნოს, რომ 2006–2016 წლებში ევროკავშირში სახელმწიფო დანახარჯების წილი GDP–ში შეადგენდა 47%–ს. OECD–ის ქვეყნებში ეს მაჩვენებელი 41.9%–ს აღწევს. (Khundadze, 2017) აღსანიშნავია, რომ დიდ ბრიტანეთში სწავლებისა და კვლევისთვის დაფინანსების 80%–ზე მეტი სახელმწიფოზე მოდის (Barbara, 2011).

განსხვავებით ევროკავშირის ქვეყნებისგან, საქართველოში სახელმწიფო დანახარჯების წილი GDP–ში საშუალოდ 31 პროცენტს შედგენს. GDP–სთან მიმართებაში ევროკავშირში განათლებაზე დანახარჯები 4,9%–ია (2016წ), საქართველოში კი – 3%. ამასთან, უნდა აღინიშნოს, რომ ევროკავშირში განათლებაზე გაწეული ხარჯი ბიუჯეტის 10,3%–ია, საქართველოში ეს მაჩვენებელი შეადგენს 10,9%. შედარებით სოლიდურად გამოიყურება განათლებაზე გაწეული საბიუჯეტო ხარჯები ბალტიისპირეთის ქვეყნებში: ლიტვა (15.4%), ლატვია (16.2%) და ესტონეთი (15.1%). (Khundadze, 2017)

რაც შეეხება უმაღლეს განათლებას, ევროპული ქვეყნების უმრავლესობაში უმაღლესი განათლების დაფინანსების ხარჯების უდიდესი წილი სახელმწიფო ბიუჯეტზე მოდის. საშუალოდ ევროკავშირის ქვეყნებში მთლიანად უმაღლეს განათლებაზე გაღებული დანახარჯების 79,9% სახელმწიფო ბიუჯეტზე მოდის, სკანდინავიურ ქვეყნებში ეს მაჩვენებელი 90%–ს აღემატება, ყოფილი კომუნისტური ბლოკის ქვეყნებში (პოლონეთი, ლიტვა, ბულგარეთი, ლატვია) კი 70%–ზე დაბალია. ევროპულ ქვეყნებთან შედარებით, შეერთებულ შტატებში, გაერთიანებულ სამეფოსა და კორეაში უმაღლეს განათლებაზე გაღებული დანახარჯები მთლიანი დანახარჯების მხოლოდ მესამედს, ან მეოთხედს შეადგენს. (Chakhaia, 2013)

უმაღლესი განათლების დაფინანსების წყაროებში, სახელმწიფოსთან ერთად, მნიშვნელოვან როლს ასრულებს შინამეურნეობების/ინდივიდების მიერ გაწეული ხარჯები და სხვა კერძო წყაროების მხრიდან დაფინანსება. ამ უკანასკნელზე განვითარებულ ქვეყნებში საკმაოდ მაღალი წილი მოდის (შეერთებულ შტატებში–15,9%, გაერთიანებულ სამეფოში – 18,7% და კორეაში – 25,6%), განსაკუთრებით დიდია დაფინანსება ბიზნესებისა და ბანკების მხრიდან. საქართველოში, სამწუხაროდ, ეს პრაქტიკა არ გვაქვს, 2012 წლის მონაცემებით, უმაღლესი განათლების დაფინანსების 36% საჯარო სექტორზე მოდიოდა, დანარჩენი 64% კი შინამეურნეობების დანახარჯებს წარმოადგენდა. (Chakhaia, 2013) ვფიქრობთ, საზოგადოების მხრიდან განსაკუთრებული ძალისხმევაა საჭირო, რათა ამ მიმართულებით განვითარდეთ და ბიზნესის სოციალური პასუხისმგებლობის შემადგენელ ნაწილად ვაქციოთ განათლების დაფინანსების ხელშეწყობა.

ჯერ კიდევ 2015 წელს სახელმწიფოს მიერ განათლებისა და მეცნიერების პრიორიტეტად აღიარების შემდეგ საქართველოში გაიზარდა განათლების სამინისტროს დაფინანსების

**ცხრილი 1.** განათლების სამინისტრო დაფინანსება (მილიონი ლარი)

| | 2012წ. | 2013წ. | 2014წ. | 2015წ. | 2016წ. | 2017წ. | 2018წ. | 2019წ. |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| განათლების სამინისტროს დაფინანსება (მილიონი ლარი) | 626,8 | 675,9 | 741,1 | 840,8 | 975,2 | 1 172.5 | 1236.6 | 1,485,0 |
| % ბიუჯეტის მთლიან გადასახდელებთან | 8,0 | 8,3 | 8,2 | 8,7 | 9,6 | 10,9 | 12,9 | 11,3 |

*წყარო: საქართველოს ფინანსთა სამინისტრო– https://mof.ge*

**ცხრილი 2.** საქართველოს სახელმწიფო ბიუჯეტის ასიგნებები (ათას ლარებში)

| კოდი | დასახელება | 2017 წლის ფაქტი | 2018 წლის გეგმა | 2019 წლის გეგმა | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| | | | | სულ ჯამი | საბიუჯეტო სახსრები | გრანტი | კრედიტი |
| 00 00 | სულ ჯამი | 11,764,835.4 | 12,459,500.0 | 13,090,000.0 | 11,696,250.0 | 92,700.0 | 1,301,050.0 |
| 32 00 | საქართველოს განათლების, მეცნიერების, კულტურისა და სპორტის სამინისტრო | 1,397,210.7 | 1,461,270.0 | 1,508,500.0 | 1,469,600.0 | 38,900.0 | 0.0 |
| 32 04 | უმაღლესი განათლება | 135,865.4 | 148,505.0 | 168,960.0 | 168,960.0 | 0.0 | 0.0 |
| 32 04 03 | უმაღლესი განათლების ხელშეწყობა | 151.3 | 150.0 | 170.0 | 170.0 | 0.0 | 0.0 |
| 32 04 04 | საზღვარგარეთ განათლების მიღების ხელშეწყობა | 6,771.4 | 6,910.0 | 6,910.0 | 6,910.0 | 0.0 | 0.0 |
| 32 04 05 | ოკუპირებულ ტერიტორიებზე მცხოვრები მოსახლეობის მიერ უმაღლესი განათლების მიღების ხელშეწყობა | 0.0 | 0.0 | 200.0 | 200.0 | 0.0 | 0.0 |
| 32 04 06 | უმაღლესი საგანმანათლებლო დაწესებულებების ხელშეწყობა | 24,246.1 | 16,015.0 | 14,560.0 | 14,560.0 | 0.0 | 0.0 |
| 32 05 | მეცნიერებისა და სამეცნიერო კვლევების ხელშეწყობა | 61,421.6 | 65,600.0 | 65,470.0 | 65,470.0 | 0.0 | 0.0 |

*წყარო: https://matsne.gov.ge/*

მოცულობა. (იხ. ცხრილი 1) 2015 წელს, წინა წელთან შედარებით, განათლებისა და მეცნიერების სამინისტროს დაფინანსება გაიზარდა 99.6 მილიონი ლარით. 2016 წლის სახელმწიფო ბიუჯეტში 2015 წელთან შედარებით განათლების და მეცნიერების დაფინანსება 15.98%-ით გაიზარა 134.3 მლნ. ლარი შეადგინა. განათლების სფეროს დაფინანსების ზრდის ტენდენცია გაგრძელდა მომდევნო წლებშიც – 2017 წელს შეადგინა 1 172.5 მლნ. ლარი, 2018 წელს – 1 236.6 მლნ. ლარი, 2019 წლის ბიუჯეტის პროექტში გათვალისწინებული იქნა მილიარდ 485 მლნ ლარი.

აღსანიშნავია, რომ 2019 წლის ბიუჯეტში მნიშვნელოვანი ცვლილებაა ბიუჯეტის ხარჯების GDP-ს მიმართ 30%-იანი ზღვრის გაუქმება, რაც 2019-2025 წლებში დაგეგმილი განათლების სისტემის რეფორმის განხორციელების შესაძლებლობას ზრდის. 2019 წლის ბიუჯეტის პროექტში უმაღლესი განათლების სუბსიდირება წინა 2018 წელთან შედარებით 20 მლნ ლარითაა გაზრდილი და 169 მლნ ლარს შეადგენს. (იხ. ცხრილი2) 48 მლნ ლარითაა გაზრდილი საგანმანათლებლო ინფრასტრუქტურის განვითარებაზე გამოყოფილი სახსრები (2018წ – 91 მლნ ლარი, 2019წ – 139 მლნ ლარი. (https://www.transparency.ge/)

საქართველოს განათლების, მეცნიერების, კულტურისა და სპორტის სამინისტროს დაფინანსების ზრდასთან ერთად საქართველოს სტატისტიკის ეროვნული სამსახურის ინფორმაციით (http://www.geostat.ge/) ყოველწლიურად იზრდება სტუდენტთა და დოქტორანტთა რიცხვი (იხ. ცხრილი 3), მიუხედავად ამისა, მიმდინარე წელს უმაღლესი საგანმანათლებლო დაწესებულებებისა და მეცნიერებისა და სამეცნიერო კვლევების ხელშეწყობისთვის გამოყოფილი თანხები 2018 წელთან შედარებით შემცირებულია (იხ. ცხრილი 2), რაც გაუმართლებლად მიგვაჩნია.

საქართველო არის უმაღლესი განათლებისა და კვლევის ერთიანი ევროპული სივრცის წევრი და ჩვენთვის მნიშვნელოვანია ღირსეული ადგილის დამკვიდრება ამ საერთო ევროპულ სივრცეში. ქართველი ექსპერტების დიდი ნაწილის აზრით, საქართველოსთვის სასურველი მოდელი სწორედ წარმატებული ევროპული საგანმანათლებლო სისტემების გამოცდილებას უნდა ეფუძნებოდეს. აღსანიშნავია, რომ უნივერსიტეტების მხრიდან საჯარო დაფინანსების მისაღებად ევროპაში ორი ძირითადი წესი მოქმედებს: ბლოკ გრანტების მიღება და მუხლობრივი დაფინანსება. მუხლობრივი დაფინანსების დროს უნივერსიტეტებს თანხა გადაეცემათ კონკრე-

**ცხრილი 3.**

| | 2012 | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 | 2018 |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| სტუდენტთა რიცხოვნობა უმაღლეს საგანმანათლებლო დაწესებულებებში, ათასი | 109.5 | 117.7 | 124.2 | 132.9 | 140.3 | 143.8 | 147.7 |
| დოქტორანტების რაოდენობა, ერთეული | 3040 | 3213 | 3410 | 3765 | 4076 | 3977 | 3512 |

*წყარო: http://www.geostat.ge/?action=page&p_id=205&lang=geo*

ტული დანიშნულებით, ბლოკ გრანტების შემთხვევაში კი უნივერსიტეტები თვითონ იღებენ გადაწყვეტილებებს როგორ გაანაწილონ დაფინანსება. (Chakhaia, 2013)

ჯერ კიდევ 2013 წელს, საქართველოს განათლების პოლიტიკის, დაგეგმვისა და მართვის საერთაშორისო ინსტიტუტმა (EPPM – The International Institute for Education) შემოგვთავაზა უმაღლესი განათლებისა და მეცნიერების სტრატეგიული განვითარების ჰიპოთეტური მოდელი, რომლის მიხედვით, საქართველოსთვის ოპტიმალურადაა მიჩნეული დაფინანსების არსებული მოდელის მოდიფიცირება ისე, რომ შენარჩუნებული იქნას ვაუჩერული დაფინანსების ელემენტი, მაგრამ ამასთანავე შემოღებულ იქნას უნივერსიტეტების ბლოკ-გრანტების გზით დაფინანსების მექანიზმი დაფინანსების ფორმულის მეშვეობით. ჩვენი აზრით, მისაღებია ექსპერტთა გარკვეული ნაწილის მოსაზრება იმის შესახებ, რომ დაფინანსების ფორმულაში ტრადიციულ კომპონენტებთან ერთად, როგორიცაა უნივერსიტეტებში დარეგისტრირებული სტუდენტების რაოდენობა, უნივერსიტეტების შენობების ექსპლუატაციის ხარჯები, პერსონალის რაოდენობა და ა.შ., მნიშვნელოვანია, დავამკვიდროთ და პრაქტიკულად გამოვიყენოთ ევროპაში საკმაოდ პოპულარული ახალი კომპონენტი – შესრულების/პროგრესის ინდიკატორი, რომელიც მოიცავს სტუდენტების მიერ დაგროვილი კრედიტების რაოდენობას, აკადემიური პერსონალის კვალიფიკაციის ინდიკატორებს, იმ სტუდენტთა რაოდენობას, ვინც შესაბამისი პროგრამების სრული კურსი გაიარეს. (Chakhaia, 2013)

უმაღლესი განათლების ფინანსურ ხელმისაწვდომობას მნიშვნელოვნად განსაზღვრავს სწავლის საფასურის ოდენობა და სტუდენტთა დახმარების მექანიზმები. საქართველოში ამჟამად არსებული კანონმდებლობით, სახელმწიფო გასცემს დაფინანსებას ერთიან ეროვნულ გამოცდებზე წარმატებულ სტუდენტთა რაოდენობის მიხედვით. უმაღლესი განათლების დაფინანსების ტვირთი ძირითადად სტუდენტებსა და მათ ოჯახებს აწევთ. რაც ამწვავებს უმაღლესი განათლების ხელმისაწვდომობის პრობლემას, განსაკუთრებით სოციალურად დაუცველი ფენისათვის. შედეგი კი სტატუსშეჩერებულ სტუდენტთა სტატისტიკის სავალალო მატებაა. ამ შემთხვევაში გამოსავალი სოციალური გრანტების პროგრამის გაძლიერებასა და სტუდენტური სესხების განვითარებაში შეიძლება ვეძიოთ.

საქართველოს მთავრობის განათლების პოლიტიკის მთავარი გამოწვევები ასახულია „ქვეყნის ძირითადი მონაცემების და მიმართულებების დოკუმენტში 2019-2022 წლებისათვის. (https://mof.ge/5187) დოკუმენტის თანახმად, განათლების რეფორმა უნდა განხორციელდეს განათლების სისტემის ყველა საფეხურზე. ყურადღებაა გამახვილებული უმაღლეს განათლებასა და მეცნიერებაზე. სახელმწიფო მხარდაჭერას უცხადებს ქვეყნის გაწევრიანებას ევროპული კვლევებისა და ტექნოლოგიების თანამშრომლობის ორგანიზაციაში (COST), ევროპის აკადემიაში (Academia Europea). დაგეგმილია საერთაშორისო სტანდარტების შესაბამისი უმაღლესი განათლების ხარისხის მართვის ეფექტიანი მოდელების დანერგვა; ხარისხის გაუმჯობესების მიზნით ხარისხის უზრუნველყოფის სისტემის რეფორმის განხორციელება; უმაღლესი განათლების ხარისხის შეფასების მექანიზმების სრულყოფა; დაწესებულებების ინსტიტუციური გაძლიერების ხელშეწყობა; ევროპის საბჭოს სტანდარტებსა და რეკომენდაციებთან (ESG) თავსებადი ავტორიზაციისა და აკრედიტაციის სტანდარტების ამოქმედება, რაც შედეგად მოგვცემს განვითარებაზე ორიენტირებულ ინსტიტუციებს და მკვეთრად გაუმჯობესებული ხარისხის, შრომის ბაზრის მოთხოვნების შესაბამის პროგრამებს. განსაკუთრებული ყურადღება ეთმობა წარმატებული ქვეყნების გამოცდილების გაზიარებას, საერთაშორისო აკრედიტაციების მექანიზმების განვითარებას. პრიორიტეტი ენიჭება უმაღლესი განათლებისა და მეცნიერული კვლევების ინტეგრაციას. მნიშვნელოვანია “Erasmus +”-ის პროგრამის ფარგლებში ევროკავშირთან თანამშრომლობის გაძლიერება ახალგაზრდობის მობილობის, მათი ინოვაციური უნარების განვითარებისა და პოლიტიკის რეფორმების მიმართულებებით. ევროკავშირის EU4-Youth პროგრამის ფარგლებში კი განსაკუთრებული აქცენტი კეთდება ახალგაზრდებში დასაქმებისათვის საჭირო უნარ-ჩვევების განვითარებაზე.

ვფიქრობთ, უახლოეს პერიოდში ყურადღება უნდა გამახვილდეს უმაღლესი განათლების დაფინანსების ახალი, ეფექტიანი მოდელების შემუშავებაზე. მიუხედავად იმისა, რომ ბოლო წლებში ქვეყნის მასშტაბით თვალსაჩინოა უნივერსიტეტების ინფრასტრუქტურის სრულყოფისა და მატერიალურ-ტექნიკური ბაზის გაუმჯობესების მიზნით განხორციელებული ღონისძიებები, განსაკუთრებული ხელშეწყობაა საჭირო სახელმწიფოს მხრიდან უმაღლესი განათლების პროცესში თანამედროვე ტექნოლოგიების დასანერგად. გარდა ამისა, გასათვალისწინებელია საქართველოში არსებული რეალობა (ოკუპირებული ტერიტორიები, რეგიონებიდან ახალგაზრდების გადინება) და ამ რეალობიდან გამომდინარე, განსაკუთრებული ხელშეწყობაა საჭირო სახელმწიფოს მხრიდან რეგიონებში, განსაკუთრებით კი – საზღვრისპირა და ოკუპირებული ტერიტორიების სიახლოვეს მოქმედი სასწავლო დაწესებულებების განვითარებისათვის.

უნივერსიტეტების კერძო დაფინანსების მნიშვნელოვან წყაროს უცხოელი სტუდენტები წარმოადგენენ. მათ მოსაზიდად კი აუცილებელია უმაღლესი საგანმანათლებლო დაწესებულებების და განსაკუთრებით რეგიონული უნივერსიტეტების საერთაშორისო ცნობადობის ამაღლება, დისტანციური სწავლების აქტიურად დანერგვა, ინფრასტრუქტურული პროექტების განხორციელება: სტუდენტთა საერთო საცხოვრებლებით, კვების ობიექტებით, სატრანსპორტო, სპორტულ-განმაჯანსაღებელი მომსახურებით უზრუნველყოფა.

საქართველოს ძლიერ, რეგიონალურ სამეცნიერო ცენტრად გადაქცევისთვის მნიშვნელოვანია სახელმწიფოს

მხარდამჭერი უმაღლესი განათლების პოლიტიკის გააქტიურება. ქვეყნის ეკონომიკის განვითარებისათვის აუცილებელია სტუდენტების სამეცნიერო კვლევებში ჩართულობის გაძლიერება, საერთაშორისო სასწავლო და სამეცნიერო გაცვლითი პროგრამების განხორციელება, სხვადასხვა სამეცნიერო ცენტრებსა და უნივერსიტეტებთან სამეცნიერო თანამშრომლობის გაძლიერება.

ეკონომიკის განვითარებაში ახალი კურსდამთავრებულების, დამწყები მეწარმეების მიერ ინოვაციური მიდგომებისა და უახლესი ტექნოლოგიების დანერგვის მოტივირება და სტარტაპების ხელშემწყობი გარემოს შექმნა გრძელვადიანი მდგრადი ეკონომიკური ზრდის წინაპირობას წარმოადგენს. ბოლო წლებში უნივერსიტეტებთან შექმნილი ინოვაციების ლაბორატორიები ორიენტირებულია, ხელი შეუწყოს ინოვაციებზე და ტექნოლოგიებზე დაფუძნებული სტარტაპების შექმნას. ისინი წარმოადგენენ სამუშაო სივრცეს დამწყები კომპანიებისთვის და დამატებით ინვესტიციას სტარტაპ ეკოსისტემის ფორმირების პროცესში. (Giguashvili,.2018) საქართველოში უნივერსიტეტების ბაზაზე მთავრობის მიერ დაგეგმილი პრეაქსელერატორების მოწყობა, რომლებიც უზრუნველყოფს სტუდენტებში იდეების გენერაციას, მათ დახვეწასა და სტარტაპპროდუქტებად გარდაქმნას, მნიშვნელოვანი წინგდადგმული ნაბიჯი იქნება ტექნოლოგიებზე ხელმისაწვდომობის ზრდის, უმაღლესი განათლების ეკონომიკის საჭიროებებსა და მოთხოვნებთან კოორდინაციის მიმართულებით. (https://mof.ge/5187)

განსაკუთრებით მნიშვნელოვანია სახელმწიფოს მიერ მხარდაჭერა ევროკომისიის კვლევისა და ინოვაციის პროგრამის ,,Horizon-2020“, რომელიც საერთაშორისო თანამშრომლობისა და დაფინანსების ახალ პერსპექტივებს სთავაზობს ქართველ მეცნიერებს, კვლევაზე ორიენტირებულ კომპანიებს, ინოვაციურ მცირე და საშუალო ბიზნესის წარმომადგენლებს და სხვა დაინტერესებულ მხარეებს.

საბოლოოდ, დასკვნის სახით შეიძლება აღვნიშნოთ, რომ თუ ერის მიზანი ეკონომიკური კეთილდღეობის ზრდაა, ხოლო განათლების და, მათ შორის, უმაღლესი განათლების მაღალი დონე უპირობოდ უზრუნველყოფს ეკონომიკურ ზრდას, მაშინ სახელმწიფოს ჩარევა განათლების სიტემის ფუნქციონირებაში მიზანშეწონილია, მაგრამ დამეთანხმებით, რომ ეს არ გულისხმობს განათლების სისტემაზე ტოტალურ კონტროლს. განათლების მენეჯმენტის აუცილებელ კომპონენტს საგანმანათლებლო დაწესებულებების ავტონომიურობის, აკადემიური თავისუფლების უზრუნველყოფა წარმოადგენს.

არ შეიძლება არ დავეთანხმოთ ექსპერტთა დიდი ნაწილის მოსაზრებას იმასთან დაკავშირებით, რომ ცოდნის შექმნა, დაგროვება და გადაცემა, რაც უმაღლესი განათლების უპირველესი მოვალეობაა, მხოლოდ სწავლისა და კვლევის ერთიანობითაა შესაძლებელი. (http://www.mes.gov.ge/) სისტემის ნორმალური ფუნქციონირებისათვის, როგორც ზემოთაც აღვნიშნეთ, განმსაზღვრელი ფინანსური უზრუნველყოფაა. საქართველოს უმაღლესი განათლების სივრცეში კერძო დაფინანსებას საკმაოდ მაღალი წილი უკავია. ვფიქრობთ, ოპტიმალური იქნება, თუ ამ დანახარჯების მნიშვნელოვან ნაწილს სახელმწიფო თავის თავზე აიღებს. საჭიროა, დაინერგოს საგანმანათლებლო დაწესებულებათა შედეგზე დაფუძნებული ინსტიტუციური დაფინანსების მექანიზმები. ასევე, მნიშვნელოვანია უმაღლესი განათლების დაფინანსების ალტერნატიული წყაროების მოძიება. ვიმედოვნებთ, რომ ქვეყნის მდგრადი ეკონომიკური ზრდის პირობებში, შესაბამისად გაიზრდება განათლების სისტემის და, მათ შორის, უმაღლესი განათლების დაფინანსების წილი მთლიან დანახარჯებში; ევროპულ გამოცდილებაზე დაყრდნობით უმაღლესი განათლების ფინანსური მართვის ოპტიმალური მოდელის შერჩევა კი უზრუნველყოფს განათლების სისტემის მდგრად განვითარებას.

## ლიტერატურა/REFERENCES


Giguashvili G. (2016). Financial Aspects of the Management of Higher Education in Georgia. International Scientific Conference - «Education Management: Current Challenges and Development Perspectives» November 18-19, 2016. Gori State Teaching University. 2017. pp. 172. (In Georgian)

Giguashvili G., Makasarashvili T. (2018). Peculiarities of Innovation Infrastructure Formation in Georgia, The Eleventh International Scientific Conference «Education and Science in the XXI Century: Reality, Challenges, Perspectives», Gori State Teaching University, November 16-17, 2018, Gori, Georgia. (In Georgian)

N. Gregory Mankiw (2008), Principles of Economics

Sartania V. (2001). Economics of Education (History, Theory, Perspective); Tb. 2001(In Georgian)

Chakhaia L. (2013). Higher Education and Research Funding and Financial Management. URL: https://www.tsu.ge/data/file_db/xarisxis_martvis_dep/ganatlebis-politika-2.pdf. (In Georgian)

Khundadze T. (2017). Government Expenditures in Georgia and the European Union, URL: https://1tv.ge/analytics/sakhelmwifo-danakharjebi-saqartvelosa-da-evrokavshirshi/ -16.08.2017 (In Georgian) https://mof.ge/5187: Ministry of Finance of Georgia, Document of Basic Data and Directions of the Country for 2019-2022. (In Georgian) https://commersant.ge/: URL: https://commersant.ge/ge/post/premieri-2019-wlis-biudjetshi-ganatlebis-seqtorze-1-6-miliardi-

lari-iqneba-gatvaliswinebuli-2022-wels-ki-mshp-s-6-s-gautoldeba, 2009-03-08 (In Georgian) https://matsne.gov.ge/: The Legislative Herald of Georgia, Constitution of Georgia, https://matsne.gov.ge/ka/document/view/30346 (In Georgian) https://www.transparency.ge/ - 2019 Draft State Budget of Georgia: Analysis and Recommendations, URL: https://www.transparency.ge/ge/blog/sakartvelos-2019-clis-saxelmcipo-biujetis-proektis-analizi-da-rekomendaciebi,October 18, 2018 (In Georgian) https://matsne.gov.ge/ - The Legislative Herald of Georgia, Law of Georgia, The State Budget of Georgia for 2019. (In Georgian) URL: https://matsne.gov.ge/ka/document/view/4419670?publication=0 http://www.geostat.ge/ - National Statistics Office of Georgia, URL: http://www.geostat.ge/?action=page&p_id=205&lang=geo (In Georgian) http://www.mes.gov.ge/ - Ministry of Education, Science, Culture and Sport of Georgia, Strategic Directions of the Education and Science System Development, URL: http://www.mes.gov.ge/uploads/strategia..pdf (In Georgian)

Law, J., & Van-Cauter, K. (2011). Internationalising Higher Education: The Role of the British Council. In P. Lane & M. Fraser (Eds.), Franco-British Academic Partnerships: The Next Chapter (pp. 166-176). Liverpool University Press. doi:10.5949/UPO9781846316777.024

Welch, A. (2017). Higher Education and the Developmental State. In T. Carroll & D. Jarvis (Eds.), Asia after the Developmental State: Disembedding Autonomy (Cambridge Studies in Comparative Public Policy, pp. 359-387). Cambridge: Cambridge University Press. doi:10.1017/9781316480502.015

Marginson, S. (1993). Economic policies in higher education. In Education and Public Policy in Australia (pp. 122-142). Cambridge: Cambridge University Press. doi:10.1017/CBO9780511559389.007

Barbara J. Gabrys, Jane A. Langdale (2011). The higher education system. Cambridge University Press. Book: How to Succeed as a Scientist. 2011, pp 202-207. DOI:https://doi.org/10.1017/CBO9781139015561

JEL Classification: L83 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.021

# GREEN TOURISM - A CONTRIBUTING FACTOR TO THE DEVELOPMENT OF THE GREEN ECONOMY

## DAVID LOLUA
**Associate Professor**
European University, Georgia
lolua.d@gmail.com

## MANANA ALADASHVILI
**Associate Professor**
European University, Georgia
manana.aladashvili@gmail.com

**Abstract.** The article discusses green tourism and notes that green tourism in the regions of Georgia is at an early stage of development, with the potential and desire of the local population as a major user of green services. The proposed system of indicators may be universal for express-evaluation of the state at the regional level. The existing system of green tourism has shown that the state has to change its approaches to the formation of green tourism products (lack of green certification, etc.). The study identified trends in the growth of domestic tourism flows that can be proposed as effective promotion of regional tourism. For the further successful development of green tourism, it is first and foremost necessary to educate the public on a clear understanding of the increase in the price of these tours. One must realize and be aware that the money he or she pays to achieve a high quality of tourism is to serve specific ecological measures, one must feel the result of their implementation. Directions for improving green tourism include management system, ecotourism transport support, infrastructure development and provision of a wide range of services to the population that do not harm the ecological condition of the area, enhances the general ecological culture of the population, introduces new technologies for resource consumption and for waste recycling.

**KEYWORDS:** GREEN TOURISM, GREEN ECONOMY, SUSTAINABLE DEVELOPMENT.

***For citation:*** Lolua, D., Aladashvili, M. (2020). Green tourism - a contributing factor to the development of the green economy. *Globalization and Business, №9,* pp. 171-178 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.021

JEL Classification: L83 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.021

# მწვანე ტურიზმი – მწვანე ეკონომიკის განვითარების ხელშემწყობი ფაქტორი

**დავით ლოლუა**
**ასოცირებული პროფესორი,**
ევროპის უნივერსიტეტი, საქართველო
lolua.d@gmail.com

**მანანა ალადაშვილი**
**ასოცირებული პროფესორი**
ევროპის უნივერსიტეტი, საქართველო
manana.aladashvili@gmail.com

**საკვანძო სიტყვები:** მწვანე ტურიზმი, მწვანე ეკონომიკა, მდგრადი განვითარება.

***ციტირებისთვის:*** ლოლუა ,დ., ალადაშვილი მ. (2020). მწვანე ტურიზმი – მწვანე ეკონომიკის განვითარების ხელშემწყობი ფაქტორი. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9,* გვ. 171-178. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.021

საქართველო, ისევე როგორც მთლიანად მთელი მსოფლიო, განვითარებისა და ტექნოლოგიური პროცესების აღმავლობის ფონზე ეკოლოგიური და გარემოსდაცვითი პრობლემისა და გამოწვევების წინაშე აღმოჩნდა. მსოფლიოს გლობალურმა ეკოლოგიურმა კატასტროფებმა, რაც გამოხატულია კლიმატის ცვლილებით, გამოიწვია ჰაბიტატების დეგრადაცია, წყლისა და ატმოსფერული ჰაერის დაბინძურება, რაც მნიშვნელოვნად მოქმედებს ადამიანის სამეურნეო და სამრეწველო საქმიანობაზე. საქართველოს გააჩნია სწრაფი ეკონომიკური ზრდის გამოკვეთილი ინტერესი, თუმცა ბოლოდროინდელმა მიმდინარე პროცესებმა, რომელშიც გამოიკვეთა ტურიზმის ბიზნესის როლი, მნიშვნელოვანია მდგრადი ტურიზმის განვითარების მიზნების მიღწევა.

მწვანე ტურიზმი, დასვენების შედარებით ახალგაზრდა სფეროა და მდგრადი ტურიზმის განვითარების საფუძველია, თუმცა დიდი როლი დაიმკვიდრა თანამედროვე ადამიანების ცხოვრებაში, სადაც არამარტო დასვენება, ძალების აღდგენა, არამედ სიმშვიდისა და წონასწორობის პოვნაა შესაძლებელი.

მწვანე ტურიზმის ტურისტული პროდუქტი ბუნება და მასთან მაქსიმალური სიახლოვეა, პარალელურად შეისწავლის ქვეყნის ან ტერიტორიის მახასიათებლებს, რომლის გასწვრივ არის დაგეგმილი ტურისტული მარშრუტი.

ბუნების წიაღში მოგზაურობის ტრადიცია წარმოიშვა ძველ რომში. ახლა ეს მიმართულება ფართოდაა გავრცელებული ევროპის მთელ ტერიტორიაზე. მწვანე ტურიზმი არა მხოლოდ საშუალებას იძლევა, მნიშვნელოვნად დაიზოგოს ბიუჯეტი, არამედ მიანიჭოს ბუნების დიდი სილამაზე.

მწვანე ტურიზმი განვითარებულია ისეთ ქვეყნებში, რომლებიც ცნობილია მათი ლამაზი ბუნებით, ლანდშაფტებით და პეიზაჟებით. ამ ქვეყნებში შედის ესპანეთი, იტალია, საფრანგეთი და ინგლისი. თითოეულ ქვეყანას გააჩნია მწვანე ტურიზმის საკუთარი უნიკალური ნიში. მაგალითად, საფრანგეთის ტური საშუალებას მოგცემთ დააფასოთ ღვინო და გასტრონომიული სიამოვნება ბუნების წიაღში. შუა საუკუნეების ქვის ღვინის მარნები და დახვეწილი ვენახები არ დატოვებს მნახველს გულგრილს, ასევე მნიშვნელოვანია სოფლების – ალტა როკასა და ნიცის ღირსშესანიშნაობები. მწვანე ტურიზმი იტალიისა და ესპანეთის უდაბნოში საშუალებას მოგცემთ, დააფასოთ ადგილობრივი ბუნების უნიკალური სილამაზე, გაეცნოთ უძველეს არქიტექტურას და ასევე მოინახულოთ ადგილობრივი კურორტები. რაც შეეხება ადგილობრივი მოსახლეობის სტუმართმოყვარეობას და ემოციურობას, ამ ორი მზიანი ქვეყნის მონახულება საშუალებას მოგცემთ, გაეცნოთ ცხოვრების დღესასწაულს ადრე უცნობ კულტურაში.

## მწვანე ტურიზმის შეფასების ინდიკატორები

ამჟამად, გადაუდებელი ამოცანაა, შეიქმნას ინდიკატორების მთელი რიგი, რომელიც შეაფასებს ტურიზმის განვითარებას ფედერალურ, რეგიონულ, ადგილობრივ დონეზე. ვიწრო გაგებით მწვანე ტურიზმის შესაფასებლად ინდიკატორების ფორმირების ფარგლებში, იგი ხშირად გულისხმობს ეკოლოგიურ ტურიზმს, როგორც მდგრადი ტურიზმის ფორმას, რომელიც ფოკუსირებულია შედარებით ხელუხლებელ ბუნებრივ ტერიტორიებზე ვიზიტებისას ანთროპოგენული ზემოქმედების გარეშე.

ეკონომიკური პოლიტიკის სამივე მიდგომიდან რაციონალურ-ლოგიკური მეთოდის გამოყენებით შეირჩეს ოპტიმალური კომპონენტები და მოხდეს მათი სისტემატიზაცია. აღნიშნულის საფუძველზე შემუშავდება ეკონომიკური პოლიტიკის პრობლემაზე ორიენტირებული სინთეზური მოდელი, რომელიც ფილტრებისა და სხვადასხვა ტექნოლოგიური ინსტრუმენტების საშუალებით შესაძლებელს გახდის ეფექტიანი გადაწყვეტილების მიღებას. ასევე აღნიშნული მექანიზმი მნიშვნელოვნად შეამცირებს ინფორმაციულ ასიმეტრიულობას და შიგა, გარე კომუნიკაციის პრობლემას.

## კვლევის ემპირიული ნაწილი

მეცნიერების ისტორიული ანალიზიდან ცხადია, რომ როგორიცაა მეცნიერების განვითარების დონე თითქმის მისი ადეკვატურია კაცობრიობის ცივილიზაციის დონე. ამდენად ცოდნის ინდუსტრიაზეა დაფუძნებული ყოველივე რაც საზოგადოებრივ ცნობიერებას შეუქმნმია. ჩვენი აზრით, ლოგიკური მსჯელობიდან გამომდინარე შეგვიძლია გავაკეთოთ შემდეგი დასკვნა. მსოფლიო სამეურნეო სისტემა იყოფა სექტორებად. დღეის მდგომარეობით არსებობს 5 სექტორი. მაგრამ ეს არ არის მყარი, არაცვალებადი კატეგორია. მაგალითად ამერიკის შეერთებული შტატების ეკონომიკა მოიცავს 9 სექტორს. (ფინანსურ; ტექნოლოგიურ-აქ შედის მეცნიერება; მრეწველობა; ენერგეტიკა; ნედლეული და მასალები; ჯანმრთელობის დაცვა; კომუნალური მომსახურება; სამომხმარებლო; სამომხმარებლო საქონლისა და მომსახურების). მეცნიერ-ეკონომისტთა ერთი ჯგუფი მიიჩნევს, რომ დღეის მდგომარეობით არსებობს ეკონომიკის ოთხი სექტორი. განათლება და მეცნიერება შედის ეკონომიკის მეოთხე, მეხუთე სექტორში, რასაც არ ვეთანხმებით. ჩვენი არგუმენტი გამომდინარეობს მეცნიერების ისტორიკოსთა კვლევებიდან, რომლის თანახმად მეცნიერული ცოდნაა ყოველივე არსებულის ფუნდამენტი და ამდენად მეცნიერება, განათლება უნდა იყოს წარმოდგენილი დარგისთვის ადეკვატურ სექტორში. საინტერესოა განვიხილოთ ამერიკის შეერთებული შტატების მთლიან სამამულო პროდუქტში ეკონომიკის რომელი სექტორები დომინირებს.ამერიკის ეკონომიკაში სამი ძირითადი სექტორი ჰქმნის მთლიან სამამულო პროდუქტში სოლიდურ ხვედრით წილს – სოფლის მეურნეობა 1%, მრეწველობა 21%, მომსახურება 78%. მსოფლიო მთლიან სამამულო პროდუქტში ამერიკის შეერთებული შტატები – 24,32%; ჩინეთი – 14,84%; გერმანია – 4,54%; საფრანგეთი – 3,26%; იტალია – 2,46%; ბრაზილია – 2,39%; სხვა ქვეყნები – 2,39%; რუსეთი – 1,8% (Grandbois, 2016:12-22). მეცნიერ-ეკონომისტთა უმრავლესობის მოსაზრებით ამჟამად ეკონომიკა იყოფა 5 ძირითად სექტორად.

ეკონომიკის პირველ სექტორში შედის – სოფლის მეურნეობა, სატყეო მეურნეობა, სამთო მოპოვება, თევზაობა, ნადირობა.

ეკონომიკის მეორე სექტორში შედის – წარმოება, დამუშავება, მშენებლობა, საავტომობილო წარმოება, ტექსტილის წარმოება, ლითონის დამუშავება და დნობა, გემთმშენებლობა, ლუდის წარმოება.

ეკონომიკის მესამე სექტორში შემდეგი დარგებია წარმოდგენილი – საცალო გაყიდვები, ტრანსპორტირება და განაწილება, გასართობი ობიექტები, რესტორნები, ტურიზმი, დაზღვევა, ჯანმრთელობის დაცვა, საბანკო სფერო, იურიდიული კომპანიები, სასულიერო დანიშნულების ობიექტები.

ეკონომიკის მეოთხე სექტორში გაერთიანებულია შემდეგი დარგები – განათლება, მეცნიერება,მთავრობა, კულტურა, ბიბლიოთეკები, ინფორმაციული ტექნოლოგიები.

ეკონომიკის მეხუთე სექტორში შედის – უმაღლესი დონის ჩინოვნიკური აპარატი, მთავრობა, მეცნიერება, ჯანმრთელობის დაცვა, კულტურა, მედია, უნივერსიტეტები (Grandbois, 2016:4-15).

ჩვენ გთავაზობთ შემდეგ დებულებას განსახილველად: მეცნიერ-ეკონომისტთა მიერ გადასახედია ეროვნულ ანგარიშთა სისტემის კვლევის მეთოდი და გასაანალიზებელია რამდენადაა ლოგიკურ თანხვედრაში ეკონომიკური ზრდის თეორია (დომარი, ხაროდი, კუზნეცი) ეროვნულ ანგარიშთა სისტემასთან. ამ მიმართებით ჩატარებული კვლევის შედეგად მართებულად მიგვაჩნია ცვლილებების შეტანა როგორც ეკონომიკის სექტორული დიფერენციაციის საკითხში ასევე თითოეული სექტორის შემადგენელ დარგობრივ სტრუქტურაში. მეცნიერებაა ყველაფრის შემქნელი და რატომ უნდა იყოს შეტანილი ეკონომიკის მეოთხე, მეხუთე სექტორებში? ჩვენი აზრით, ეკონომიკის დარგებს შესაბამის სექტორებში ადგილი უნდა განესაზღვროთ ძირითადად დარგის ბუნებიდან, მისი ფუნქციიდან და პოტენციალიდან გამომდინარე. მსოფლიო ეკონომიკაში დღეს არსებული მდგომარეობა დამაფიქრებელია, რადგანაც როგორც განვითარებულ ისე განვითარებად ქვეყნეში ყველაზე მეტი ადამიანი დასაქმებულია ეკონომიკის მესამე ანუ მომსახურების სექტორში და ამერიკის მთლიანი სამამულო პროდუქტის 78% გამომუშავება ხდება მომსახურების სექტორში.

ჩვენ განსახილველად გთავაზობთ დებულებას, რომელიც ითვალისწინებს ცვლილებების შეტანას, როგორც ეკონომიკის სექტორულ სტრუქტურაში ისე მის დარგობრივ ჩამონათვალში. ჩვენი დებულების თანახმად ეკონომიკა შესაძლებელია, დავყოთ ოთხ ძირითად სექტორად. ვინაიდან მეცნიერ-ეკონომისტები დიდი ხანია შეთანხმდნენ, რომ წარმოებაა ეკონომიკის ფუნდამენტი და რომ საუკუნეების განმავლობაში მუშაობს სისტემა „მეცნიერება-ტექნიკა-წარმოება." ამ ორ ძირითად არგუმენტზე დაყრდნობით გთავაზობთ შემდეგს:

ეკონომიკის პირველი სექტორი – მეცნიერება; ტექნოლოგიები; განათლება; სოფლის მეურნეობა, სამრეწველო ინდუსტრია; ენერგეტიკა.

ეკონომიკის მეორე სექტორი – სატყეო მეურნეობა;

სამთო მოპოვება; მშენებლობა; საავტომობილო წარმოება; ლითონის დამუშავება და დნობა; გემთმშენებლობა, ტექსტილის წარმოება, ლუდის წარმოება; თევზაობა; ნადირობა.

ეკონომიკის მესამე სექტორი – ტრანსპორტირება და განაწილება; საცალო გაყიდვები; გასართობი, რესტორნები, ტურიზმი, დაზღვევა; ჯანმრთელობის დაცვა; საბანკო სფერო; იურიდიული; რელიგიურ-სასულიერო დანიშნულების ობიექტები.

ეკონომიკის მეოთხე სექტორი – მთავრობა; სამთავრობო ინსტიტუციები; მედია – კომპანიები; კულტურისა და ხელოვნების ობიექტები; ბიბლიოთეკები.

ჩვენი დებულების თანახმად ეკონომიკის პირველი და მეორე სექტორებს შეგვიძლია ვუწოდოთ ეკონომიკის რეალური სექტორი. სადაც ხდება მზარდი დამატებული ღირებულების შექმნა და რთული შრომის შედეგად იქმნება პროდუქცია. მით უფრო, რომ ამერიკული, ევროპული სტატისტიკა დიდი ხანია გადავიდა მთლიანი სამამულო პროდუქტის სექტორული დამატებული ღირებულების ჯამური გამოთვლის მეთოდზე (Lokie, F, 2012:18-22).

მნიშვნელოვანია აღინიშნოს მსოფლიო მოაზროვნეთა უდიდესი ნაწილი შეთანხმდა ერთ უმნიშვნელოვანეს თეზისზე, რომ მსოფლიოს მომავალი უნდა დაეფუძნოს იმგვარ ეკონომიკურ პოლიტიკას, რომელიც დაფუძნებული იქნება მეცნიერებაზე, ტექნოლოგიებზე და ინოვაციებზე (STI), რაც კიდევ უფრო ამყარებს ჩვენს მიერ წარმოდგენილ დებულებას. (Meissner, 2013:56-62).

მნიშვნელოვნად მივიჩნიეთ, შეგვესწავლა ამერიკის შვიდი ქვეყნის მაგალითზე ისეთი მაკროეკონომიკური პარამეტრი, როგორიცაა მთლიანი სამამულო პროდუქტიდან (პაპავა, სილაგაძე, 2019, გვ.180-182). მეცნიერებასა და ტექნოლოგიებზე გამოყოფილი ხარჯები პროცენტულ გამოხატულებაში (იხ. დიაგრამა №1).

ამერიკის სხვადასხვა ქვეყნების, კერძოდ, აშშ, კანადის, ბრაზილიის, არგენტინის, მექსიკის, კუბის, ვენესუელას მაგალითზე გაავანალიზეთ 2010-2016 წლების სტატისტიკური მაჩვენებლები თუ აღნიშნული ქვეყნების მთლიანი სამამულო პროდუქტის რა პროცენტული მაჩვენებლებით ხდება მეცნიერებისა და ტექნოლოგიების დაფინანსება.

კვლევის შედეგად აღნიშნულ დროით მწკრივში გამოიკვეთა შემდეგი ტრენდი:

- ამერიკის შეერთებული შტატები 2010-2016 წლის ჩათვლით მთლიანი სამამულო პროდუქტის ყველაზე მაღალი მაჩვენებელი;
- 2016 წელს – 2,744% დახარჯა მეცნიერებასა და ტექნოლოგიებზე, ხოლო ყველაზე დაბალი 2010 წელს – 2,74%;
- კანადამ ყველაზე მაღალი დაფინანსება მოახდინა 2010 წელს – 1,83%, ხოლო ყველაზე დაბალი 2016 წელს – 1,604%;
- ბრაზილიამ აღნიშნულ დროით მწკრივში ყველაზე მაღალი დაფინანსება მოახდინა 2015წელს – 1,343%, ყველაზე მცირე 2011 წელს – 1,14%;
- არგენტინამ ყველაზე დიდი დაფინანსება მოახდინა 2014 წელს – 0,593%, ხოლო ყველაზე მცირე 2016 წელს – 0,533%;
- მექსიკამ ყველაზე მაღალი დაფინანსება მოახდინა 2010 წელს – 0,533%, ხოლო ყველაზე დაბალი 2014წელს – 0,53%;
- კუბამ ყველაზე დიდი დაფინანსება განახორციელა 2010 წელს – 0,608%, ხოლო ყველაზე მცირე 2016 წელს – 0,349%;
- ვენესუელამ ყველაზე მაქსიმალური დაფინანსება განახორციელა 2014 წელს – 0,337%, ხოლო ყველაზე მინიმალური 2012 წელს – 0,25%.

ჩატარებული სტატისტიკური კვლევის შედეგად ამერიკის შვიდი ქვეყნის მაგალითზე გამოიკვეთა ქვეყანათა ორი ჯგუფი:

- აშშ, კანადა, ბრაზილია. სადაც მთლიანი სამამულო

**დიაგრამა №1**




*წყარო: https://data.worldbank.org/topic/science-and-technology?end=2016&locations=US-CA-MX-AR-BR-VE-CU&start=2010*

პროდუქტის სოლიდური წილით ფინანსდება მეცნიერება და ტექნოლოგიები;

• არგენტინა, მექსიკა, კუბა, ვენესუელა. ქვეყნებში მეცნიერებასა და ტექნოლოგიებზე გაწეული ხარჯები მინიმალურია.

ჩვენი დებულების თანახმად ყოველივე არსებულის ფუნდამენტი სამეცნიერო ცოდნაა და საზოგადოების მიერ შექმნილი სულიერი თუ მატერიალური ფასეულობები მეცნიერული ცოდნის შედეგადაა შექმნილი. ამდენად საზოგადოების მიერ შექმნილი კეთილდღეობა სამართლიანად და მიზნობრივად უნდა გადანაწილდეს. მეცნიერებისა და ტექნოლოგიების დაფინანსება უნდა მოიცავდეს მთლიანი სამამულო პროდუქტის წლიური ოდენობის ყველაზე მაღალ მაჩვენებელს, რადგან მეცნიერებაა სხვა დანარჩენის განმსაზღვრელი. მთლიანი სამამულო პროდუქტის შემოსავლების პარამეტრი დიდწილად ეფუძნება მეცნიერების მიღწევებს და შესაბამისად ხარჯვით ნაწილშიც მეცნიერებაზე გაწეული ხარჯები უნდა იყოს სოლიდური და მზარდი.

## დასკვნა

კვლევის შედეგად შეგვიძლია გავაკეთოთ შემდეგი დასკვნები:

1. მეცნიერების შესახებ არ არსებობს რეალური, ქმედითი თეორიული კონსტრუქცია, რომელსაც დაეფუძნება ეკონომიკური პოლიტიკა;

2. მეცნიერების შესახებ არსებული სამი კონცეფციის გაანალიზების შედეგად მივედით იმ კონცეპტუალურ დასკვნამდე, რომ საჭიროა შევიმუშავოთ არსებულ კონცეფციათა საფუძველზე ერთი მეინსტრიმული კონცეფცია, რომელსაც დაეფუძნება ეკონომიკური პოლიტიკა;

3. ეკონომიკური პოლიტიკა, როგორც ქმედითი ინსტრუმენტი რეალურად თავის ფუნქციას ვერ ასრულებს, რადგანაც გაჯერებულია სხვადასხვა ინტერესთა ჯგუფების მიერ მერკანტილისტური მოთხოვნილებების დაკმაყოფილებით.

ჩვენ გთავაზობთ ეკონომიკური პოლიტიკის სამი მიდგომის (პოზიტიური ეკონომიკსი, ნორმატიული ეკონომიკსი, პოლიტიკური ეკონომია) ბაზაზე შეიქმნას ეკონომიკური პოლიტიკის სინთეზური მოდელი, რომელიც იფუნქციონირებს საინფორმაციო ტექნოლოგიების საშუალებით. სადაც მინიმიზირებული იქნება ადამიანისეული ფაქტორი.

საჭიროა დაინერგოს რეალურ პოლიტიკაში ამგვარი მექანიზმი, რათა მივაღწიოთ ობიექტურ, საქმეზე და პრობლემაზე ორიენტირებული გადაწყვეტილებების შემუშავებას, რაც ბუნებრივი, ევოლუციური განვითარების შესაძლებლობებს შექმნის.

ვინაიდან თავისი ბუნებით პრობლემა გახლავთ მუდმივი კატეგორია და აუცილებლობა მოითხოვს მის გადაწყვეტას, ამდენად საჭიროა, შევთანხმდეთ ერთ უმნიშვნელოვანეს საკითხზე, რომელიც გულისხმობს მთლიანი სამამულო პროდუქტიდან მეცნიერებისა და ტექნოლოგიების სოლიდური და მზარდი დაფინანსების უზრუნველყოფას.

## ლიტერატურა/REFERENCES


Avaliani, S. (1986).The nature of science and its social purpose.Tbilisi. “Metsniereba” (In Georgian).
Kukania, A. (2006). Science and politics. Tbilisi, ”Tobalisi (In Georgian).
Query,A., Kiuri, B, Zhaki ,P., Peri, J.(2016).Ecomomic Policy, Theory and practice.Tbilisi. “Universitetis gamomtsemloba.”(In Georgian).
Lokie F., Blades D.(2015).National accounts system:How to learn and understand.Tbilisi. “Universitetis gamomtsemloba.”(In Georgian).
Papava V., Silagadze A.(2019).”One of the key economic terms-Gross domestic Product- about the Georgian name “.Economics and Business,№1.(In Georgian).
Platoni.(2013).State.Tbilisi.”Gamomtsemloba Nekeri”.(In Georgian).
Angioni,L.(2016).Aristotle–s definition of scientific knowledge.Canada. „Western University-Canada.“
Barber B.(1994).An Aristocracy of Everyone: The politics of education and the future of America.Oxford „OXFORDUNIVERSITYPRESS.”
Granbois Yvonne (2016) In service science and the information professional. Elsevier. www.scienedirect.com
Haldane J. (1923).Daedalus, or science and the future.Cambidge. „Cambidge UNIVERSITY PRESS“.
Meissner D.(2013).Science, Technology and Innovation policy for the Future.Springer.
Russell B.(1994).Icarus or the future of science. California. „CALIFORNIA YNIVERSITY PRESS“.
Bernal, D.(1956). Science in the history of society. Moscow.”Inostrannaya literature.”(In Russian).
Kuhn, T.(1977).Structure of scientific revolution.Moscow.”Progress”. (In Russian).
Moisseev, B.(1979).Philosophy and methodology of science,conformity principle. Moscow.”Polbu.Ru”.(In Russian).
Novik , I.(1963) Cybernetics.Philosophical and sociological problems. Moscow.”Gospolitizdat”.(From Russian).
Russo, J. (1969).Treatises. Moscow.”Nauka”.(In Russian).

JEL Classification: A20, A22, A23, A29 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.023

# THE DEMAND TENDENCIES IN ECONOMIC EDUCATION AND CURRENT POLICY CHALLENGES

**ANA GVRITISHVILI**
**PhD student**
Ivane Javakhishvili Tbilisi state university, Georgia
ana.gvritishvili@tsu.ge

**Abstract.** The purpose of this work is to demonstrate the importance of economic education for sustainable development of the country. Also, to study the tendencies of its demand in Georgia. The study analyzes a number of entrants willing to enroll in the Bachelor and Master degree economic programmes for 2013-2018 years. Also, it analyzes the average dynamics of scores of applicants in the same years. Analysis showed that the number of entrants, as well as graduates, selecting the profession of economics, is decreasing according to years. Furthermore, this analysis allows us to assume that the financing of the economic programme is less likely to determine the choice of applicants.

**KEYWORDS:** ECONOMIC EDUCATION, ENTRANT, DEMAND ON ECONOMIC EDUCATION.

***For citation:*** Gvritishvili, A. (2020). The Demand tendencies in economic education and current policy challenges. *Globalization and Business, №9,* pp. 187-193 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.023

JEL Classification: A20, A22, A23, A29 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.023

# ეკონომიკურ განათლებაზე მოთხოვნის ტენდენციები და პოლიტიკის თანამედროვე გამოწვევები

## ანა გვრიტიშვილი

**დოქტორანტი**
ივანე ჯავახიშვილის სახელობის
თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
ana.gvritishvili@tsu.ge

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომიკური განათლება, მოთხოვნა ეკონომიკურ განათლებაზე, ეკონომიკური განათლების მნიშვნელობა, ეკონომიკური პოლიტიკა.

***ციტირებისთვის:*** გვრიტიშვილი, ა. (2020). შრომის ბაზრის პოლიტიკის მიზანი და თანამედროვე ტენდენციები. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9*, გვ. 187-193. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.023

ეკონომიკა წარმოადგენს სოციალურ მეცნიერებას. სოციალური მეცნიერების კურსი მიზნად ისახავს, სტუდენტს მისცეს ცოდნა ადამიანის ქცევის შესახებ და განუვითაროს იმ საზოგადოების ანალიტიკური შეფასების უნარი, სადაც იგი ცხოვრობს. იმისათვის, რომ ადამიანს ჰქონდეს საკუთარი კულტურის ადეკვატური აღქმა, აუცილებელია ეკონომიკის სისტემების ცოდნა (Keiser 1956). ეკონომიკასა და განათლებას შორის კავშირი ბევრად უფრო მჭიდროა, ვიდრე სხვა დისციპლინებს შორის. ბოლო თაობის ეკონომისტები მივიდნენ იმ დასკვნამდე, რომ საგანმანათლებლო ინდუსტრია მთავარ როლს ასრულებს განვითარებასა და დინამიურ პროცესებში. ადამიანთა სწავლების პროცესს ეკონომიკის ბევრი დამახასიათებელი ფაქტორი აქვს. მათ შორის, წარმოების ფაქტორი – ინფორმაციის სახით, რომელიც გარდაიქმნება ცოდნად (Boulding 1969).

ეკონომიკური განათლების მნიშვნელობას მოწმობს სერკან გუნესის კვლევაც (Gunes 2012). ინოვაციაზე დაფუძნებული ეკონომიკური განათლება კრიტიკულად აუცილებელია ადამიანური კაპიტალის განვითარებისათვის. გლობალიზაციისა და ტექნოლოგიური განვითარების ეპოქაში მნიშვნელოვანია ანალიტიკური აზროვნება და ის უნარები, რომელსაც ავითარებს ეკონომიკა. კვლევის შედეგად დადგინდა, რომ ეკონომიკური განათლება ინდივიდებს ეხმარება, გადაწყვეტილებების მიღებისას გამოიყენონ ანალიზის განსხვავებული ფორმები. იგი ავითარებს მეწარმულ უნარებს. ასევე გამოიკვეთა, რომ ეკონომიკის პროგრამებით კმაყოფილება მაღალია, იმ შემთხვევაში, თუ კურიკულუმი გამდიდრებულია მაგალითებით რეალური ცხოვრებიდან და ეფუძნება პრაქტიკაზე დამყარებულ სწავლებას (Gunes 2012).

მსოფლიოსთვის ეკონომიკური განათლების მნიშვნელობა კიდევ უფრო გაიზარდა 2007–2008 წლების ფინანსური კრიზისის შემდეგ. კრიზისმა ხაზი გაუსვა ფუნდამენტური ეკონომიკური ცოდნის მნიშვნელობას. იყვნენ ეკონომისტები, რომლებმაც გამოავლინეს კრიზისის ადრეული ნიშნები, თუმცა შედეგების სრული წინასწარმეტყველება შეუძლებელი აღმოჩნდა. კოლანდერმა (2009) დაასკვნა, რომ ეკონომისტების მარცხი, შეეფასებინათ კრიზისის სიმწვავე, გამოწვეული იყო არასწორი კვლევითა და მოდელების არასწორი აგებით. ამ კრიტიკის საპირისპიროდ აკადემიურმა საზოგადოებამ გამოიჩინა განახლებული ინტერესი ეკონომიკის პროფესიის მიმართ და დაიწყო პროგრამების განახლება უნივერსიტეტებში. ეკონომიკურმა კრიზისმა ბიძგი მისცა ეკონომიკური განათლების წახალისებასა და მის თანამედროვე საჭიროებებზე მორგებას (Peterson 2013).

ეკონომისტები დღეს ძირითადად სახელმწიფო სამსახურებსა და დიდ კორპორაციებში არიან დასაქმებულები. მათი საქმე უმეტესწილად შემოიფარგლება მოდელების აგებით ეკონომეტრიკის დახმარებით. კომპიუტერის გარეშე დღევანდელი ეკონომისტის საქმიანობა წარმოუდგენელი იქნებოდა. ეკონომისტს უნდა შეეძლოს, დაადგინოს გაცვლითი კურსის ცვლილების ეფექტი ექსპორტის გაყიდვებზე, პროგნოზირება გააკეთოს საპროცენტო განაკვეთის და ააგოს მოდელი, რომელიც დაადგენს საცხოვრებელი უძრავი ქონების ფასებს (Robinson and Davis 1999).

მიუხედავად იმისა, რომ ეკონომისტის პროფესია ითვლება საკმაოდ საჭირო პროფესიად შრომის ბაზარზე,

მაინც რთულია პროფილით დასაქმება. ეს პრობლემა დგას არა მხოლოდ საქართველოში. ფრანცის ბოდი, თავის ნაშრომში „მოთხოვნა ეკონომისტებზე", საუბრობს ჯერ კიდევ 1950 წელს ჩატარებული კვლევის შედეგებზე, რომლის მიხედვითაც, როგორც ბაკალავრის, ისე მაგისტრის ხარისხის მქონე ეკონომისტების მინიმუმ ნახევარი დასაქმებულია არა კვალიფიკაციით. 1959 წელს გამოშვებული ნაშრომის მიხედვით კი პროფესიონალი ეკონომისტების ნახევარი დასაქმებულია საგანმანათლებლო დაწესებულებებში, ერთი მესამედი სამთავრობო სააგენტოებში და მცირე მაგრამ მზარდი ნაწილი კერძო კომპანიებში. კიდევ უფრო მცირე ნაწილია დასაქმებული კვლევით ორგანიზაციებში. თავად ავტორის მიერ ჩატარებული კვლევაც ადასტურებს იმას, რომ ეკონომისტების უმრავლესობა კვლავ საგანმანათლებლო დაწესებულებებშია დასაქმებული (Boddy 1962).

2013 წლიდან საქართველოში ეკონომიკის მიმართულება სრულად ფინანსდება სახელმწიფოს მხრიდან. ყველაზე დიდი რაოდენობით სტუდენტებს კი, ამ მიმართულებით, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი იღებს. სახელმწიფომ ასევე დააფინანსა სხვა რამდენიმე ნაკლებად პოპულარული მიმართულება, თუმცა დღემდე გაურკვეველია იყო თუ არა ეს გადაწყვეტილება განპირობებული შრომის ბაზარზე კონკრეტული პროფესიის სპეციალისტების ნაკლებობით. ეკონომისტ ლაშა არევაძის მიერ 2016 წელს გამოქვეყნებულ სტატიაში საუბარია დაფინანსებულ ფაკულტეტებზე და ავტორი აღნიშნავს კვლევებით დადასტურებულ ფაქტს, რომ უფასო ფაკულტეტებმა არ წაახალისა უფრო უნარიანი სტუდენტების მოზიდვა, განსაკუთრებით კი ეკონომიკის მიმართულებით. თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის მონაცემების ანალიზი გვიჩვენებს, რომ საშუალოდ 4.45 ქულით გაიზარდა ბიზნესის ადმინისტრირების პროგრამაზე ჩარიცხული სტუდენტების ქულა, ხოლო ეკონომიკის მიმართულებაზე უცვლელი დარჩა. ამასთან, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტს ყოველთვის ჰყავდა ეკონომიკის მიმართულების სათანადო რაოდენობის კონტიგენტი (Arevadze, 2016).

როგორც სამეცნიერო ლიტერატურის ანალიზიდან ჩანს და ზემოთ უკვე ვისაუბრეთ, ეკონომისტების დასაქმების ადგილი არის აკადემიური სფერო, სახელმწიფო ორგანიზაციები და მცირედი პროცენტით, მსხვილი კერძო კომპანიები. რაც შეეხება ეკონომისტების გამოშვების რაოდენობას 2013 წელს სახელმწიფო აფინანსებდა 500 ადგილს, ხოლო 2016 წლისათვის ადგილების როადენობა 700-მდე გაიზარდა. ნაკლებად სავარაუდოა, რომ საქართველოს შრომის ბაზარს აქვს იმის რესურსი, რომ აღნიშნული რაოდენობის ეკონომისტები დასაქმდნენ კვალიფიკაციის შესაბამისად.

გრაფიკზე 1.1. ნაჩვენებია ეკონომიკის პროგრამაზე ჩარიცხვის მსურველ აბიტურიენტთა რაოდენობა 2013-2018 წლებისათვის (მონაცემები მოპოვებულია შეფასებისა და გამოცდების ეროვნული ცენტრის ოფიციალური ვებ-გვერდიდან). მონაცემები მოცემულია თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის მაგალითზე, რადგან, როგორც აღვნიშნეთ, უნივერსიტეტი აცხადებს ყველაზე დიდი რაოდენობით მიღებას ეკონომიკის სპეციალობაზე (დაახლოებით 400 აბიტურიენტი ყოველწლიურად). სხვა კერძო თუ სახელმწიფო უნივერსიტეტებში მიღების რაოდენობა გაცილებით მცირეა. როგორც ვხედავთ, ჩარიცხვის მსურველ აბიტურიენტთა რაოდენობა კლებადია წლების მიხედვით, როგორც პირველი არჩევანის მიხედვით, ისე მთლიანი რაოდენობა. 2017 წელს კი 2016 წელთან შედარებით პირველი არჩევანის მიხედვით ეს რაოდენობა ნახევრდება. მოცემული ანალიზი საშუალებას გვაძლევს, ვივარაუდოთ, რომ დაფინანსებული ეკონომიკის სპეციალობა ნაკლებად განსაზღვრავს აბიტურიენტის არჩევანს.

გრაფიკი 1.2 გვიჩვენებს აბიტურიენტთა სკალირებული ქულების საშუალო დინამიკას იმავე წლებში. როგორც ვხედავთ, სკალირებული ქულები მცირდება, რაც ადასტურებს, რომ ეკონომიკის სპეციალობის ხელმისაწვდომობა აბიტურიენტებისათვის არ განსაზღვრავს უფრო უნარიანი სტუდენტების მიღებას აღნიშნულ პროფესიაზე. 2017-2018 წლებში ბაკალავრიატში მიღება გამოაცხადა თსუ ეკონომიკის

**გრაფიკი 1. 1** ეკონომიკის პროგრამაზე ჩარიცხვის მსურველ აბიტურიენტთა რაოდენობა 2013-2018 წლების მიხედვით (თსუ)



**გრაფიკი 1.2** აბიტურიენტთა სკალირებულ ქულათა საშუალო მაჩვენებელი ეკონომიკის პროგრამის მიხედვით 2013-2018 წლების მიხედვით (თსუ)




საერთაშორისო სკოლამ (ISET). აღნიშნული სკოლის სკალირებული ქულების ანალიზი გვიჩვენებს, რომ უფრო მაღალი ქულების მქონე აბიტურიენტები სწორედ იქ მიდიან (2017 წ. – 2135,8; 2018 წ. – 2110,1).

გარდა ამისა, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის მიხედვით, შეგვიძლია, შევაფასოთ ეკონომიკის სამაგისტრო პროგრამაზე ჩაბარების მსურველ სტუდენტთა დინამიკა 2013-2018 წლებში (გრაფიკი 1.3[1]). როგორც ვხედავთ, 2014 წელს ჩაბარების მსურველთა რაოდენობა მკვეთრად ეცემა, შემდეგი 4 წლის განმავლობაში შედარებით სტაბილურია, ხოლო 2018 წელს კი კვლავ საგრძნობი შემცირებაა ნაჩვენები. შეგვიძლია ვივარაუდოთ, რომ სტუდენტებში ეკონომიკის პროფესიის პოპულარობა მცირდება, რაც შესაძლოა გამოწვეული იყოს შრომის ბაზარზე კვალიფიკაციით დასაქმების სირთულით. როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, ეკონომიკის მიმართულებით ფუნქციონირებს აისეტის (თსუ ეკონომიკის საერთაშორისო

**გრაფიკი 1.3** ეკონომიკაზე ჩაბარების მსურველ მაგისტრანტთა რაოდენობა 2013-2018 წლების მიხედვით (თსუ)




**გრაფიკი 1.4** მაგისტრატურაში ეკონომიკის პროგრამაზე მისაღები გამოცდის შედეგების საშუალო მაჩვენებლი 2013-2018 წლების მიხედვით (თსუ)




[1] მონაცემები დათვლილია სტუდენტთა პრიორიტეტული არჩევანის მიხედვით და მასში შეყვანილია სტუდენტთა ის რაოდენობა, რომელთა არჩევანი იყო ეკონომიკა და ეკონომიკა/ბიზნესის ადმინისტრირება.

სკოლა) სკოლა, რომელიც ბოლო დროს, საკმაოდ დიდი პოპულარობით სარგებლობს სტუდენტებს შორის. ეს შეიძლება ყოფილიყო კიდევ ერთი მიზეზი თსუ–ში ჩაბარების მსურველ სტუდენტთა რაოდენობის შემცირების. რაც შეეხება მისაღებ კონტიგენტს, გრაფიკზე 1.4 ნაჩვენებია ეკონომიკის პროგრამაზე მისაღებ გამოცდაში სტუდენტების მიერ მიღებული ქულების საშუალო მაჩვენებელი 2013–2018 წლების მიხედვით (თსუ). როგორც ვხედავთ, ამ შემთხვევაში არ ფიქსირდება მკვეთრი შემცირების ტენდენცია. ყველაზე მაღალი მაჩვენებელი აღინიშნა 2016 წელს.

შეიძლება ითქვას, რომ კვალიფიციური ეკონომისტები ქვეყნის განვითარებისათვის ძალიან მნიშვნელოვანია. ეკონომიკური ანალიზი ეხმარება ქვეყანას კრიზისებიდან თავის დაღწევაში. თუმცა, სახელმწიფოს მხრიდან ეკონომიკის მიმართულების დაფინანსებამ ვერ განაპირობა უფრო უნარიანი აბიტურიენტების მიღება ამ პროფესიაზე.

მარქსის ნაშრომები დაწერილი იყო ეკონომიკის თანამედროვეობაზე, თუმცა, ისინი ეხებოდა უფრო ფართო საკითხებს. გვიან 1970 წლებში არა მხოლოდ ეკონომიკა, არამედ ტექნოლოგიებიც შეიცვალა და მოხდა მათი ინტერნაციონალიზება. ინდუსტრიული დაგეგმვა, ადგილობრივი საჯარო ინვესტიციები, კონტროლი იმპორტზე შეიცვალა ისეთი ტერმინებით, როგორიცაა პრივატიზაცია, თავისუფალი ვაჭრობის პოლიტიკა, გადასახადების შემცირება და შესაბამისად ფართოდ გავრცელდა. 1990 წლებში ეკონომიკური კრიზისის ქვეშ მოექცა რუსეთი, აღმოსავლეთ აზია, არგენტინა და მსოფლიოს განვითარებადი ქვეყნების ნაწილი, რამაც კიდევ უფრო საჭირო გახადა ეკონომიკური ინსტრუმენტების განვითარება და სწორად გამოყენება. ამასთან, მოხდა ახალი ეკონომიკური ცოდნის შემუშავება და ზოგიერთი ძველი ინსტრუმენტის განახლება. უნდა აღინიშნოს, რომ ეკონომიკურ და ტექნოლოგიურ ცოდნას მუდმივად ესაჭიროება განახლება და როგორც ფოურსადე ამბობს თავის ნაშრომში „ეკონომიკის ტრანსნაციონალიზაცია“, ეკონომიკა თვითონ მუშაობს საკუთარ რევოლუციაზე (Fourcade 2006).

ფოურსადეს თქმით, ეკონომიკის ფუნდამენტური როლი ეკონომიკურ პროცესებში არ არის კარგად გაგებული სოციოლოგების მიერ, რადგან ჩვენ არ ვართ კარგად შეიარაღებული იმისათვის, რომ დავინახოთ ეკონომიკური განათლების დიფუზიის დინამიკა (Fourcade 2006).

კონკრეტულ პროფესიაში დახელოვნება, აღიქმება გეოგრაფიულად შემოსაზღვრულ პროცესად. როგორც წესი, ქვეყანა აწესებს კონკრეტულ შეზღუდვებს, რომელიც განსაზღვრავს პროფესიის სტრუქტურას და განათლების მიღების შესაძლებლობას. საქართველოში არსებობს რეგულირებადი, მულტიდისციპლინარული პროფესიები. ამასთან, არსებობს პროფესიული განათლება. თუმცა მნიშვნელოვანია პროფესიის ინტერნაციონალიზაციის პროცესი. 1999 წელს 29 ევროპის ქვეყანამ მოაწერა ხელი შეთანხმებას, რომელსაც ბოლონიის პროცესი ეწოდა. ბოლონიის პროცესის თანახმად უნდა შექმნილიყო განათლების ერთიანი ევროპული სივრცე. საქართველო მას შეუერთდა 2005 წელს. ბოლონიის პროცესის ერთ–ერთი მთავარი პრინციპი, სწორედ განათლების ინტერნაციონალიზციაა და ამასთან კრედიტების ტრანსფერის სიმარტივე, რამაც ხელი უნდა შეუწყოს კვალიფიკაციის (პროფესიის) აღიარების სიმარტივეს ევროპულ სივრცეში. გარდა ამისა, მოხდა პოლიტიკური და ეკონომიკური პროცესების ტრანსნაციონალიზაცია. 2014 წლის 27 ივნისს ხელი მოეწერა ასოცირების ხელშეკრულებას საქართველოს, ევროკავშირსა და ევროპის ატომური ენერგიის გაერთიანებას და მათ წევრ სახელმწიფოებს შორის რაც, გულისხმობს როგორც სახელმწიფო პოლიტიკის ისე საკანონმდებლო ბაზისა და ეკონომიკური პოლიტიკის შესაბამისობას ევროპულ სტანდარტებთან. ეს კი მნიშვნელოვან ნაბიჯს წარმოადგენს განათლების ინტერნაციონალიზაციისათვის (Fourcade 2006).

რეგულირებადი პროფესიისაგან განსხვავებით (მაგ., მედიცინა, იურიდიული), რომელთათვისაცსაჭიროასპეციალიზაციის გამოცდის ჩაბარება, ეკონომისტებს შეუძლიათ პროფესიით მუშაობა გამოცდების გარეშე. აღნიშნულ ფაქტს ფოურსადეს აზრით რამდენიმე მხარე აქვს, პირველი ის, რომ ეკონომიკა უფრო დაუცველია კონკურენტული გამოწვევებისაგან. მეორე, ეკონომიკაზე ადვილად ახდენს გავლენას გარე სოციალური და პოლიტიკური მოვლენები. საბოლოოდ, ჩვენ უნდა ველოდეთ, რომ ეკონომიკა ყველაზე მეტად იქნება მზად საერთაშორისო ექსპანსიისათვის. მისი აზრითვე, ეკონომიკის ინტერნაციონალიზაცია ხდება ნეოინსტიტუციონალური თეორიის თანახმად. თეორია გვთავაზობს, რომ შედარებით სტაბილური ორგანიზაციების ინსტიტუციონალიზაცია ხორციელდება თანმიმდევრულად მსოფლიო მასშტაბით (Fourcade 2006).

მეცნიერებმა დიდი ხნის წინ აღიარეს, რომ უნივერსიტეტების საერთაშორისო დიფუზია არის ქვეყნების მნიშვნელოვანი ელემენტი, რომელიც წარმოადგენს მექანიზმს სოციალური მეცნიერებების, განსაკუთრებით კი ეკონომიკური განათლების განვითარებისათვის. ეკონომიკური ცოდნა წარმოადგენდა მეოცე საუკუნის ეროვნული ბიუროკრატიული შესაძლებლობების მშენებლობის განუყოფელ ნაწილს. კონტინენტური ევროპის ქვეყნები, როგორიცაა შვედეთი და გერმანია, იყვნენ ერთ–ერთი პირველები, რომელბმაც ჯერ კიდევ მეთვრამეტე საუკუნეში, მოახდინეს პოლიტიკური ეკონომიკის სწავლების ინსტიტუციონალიზება. მე–19 საუკუნის მეორე ნახევარში უმაღლესი საგანამანათლებლო სისტემის გაფართოებასთან ერთად, ეკონომიკის სწავლებამ დაიმკვიდრა თავისი ადგილი როგორც ევროპის, ისე ჩრდილოეთ ამერიკისა და იაპონიის მასშტაბით. ეკონომიკის პროფესიის გაფართოების ბუმის დროს, ეკონომიკის ფაკულტეტების რაოდენობა მსოფლიო მასშტაბით თანდათან იზრდებოდა. 1959 წელს მსოფლიოს მასშტაბით უნივერსიტეტების 49% ჰქონდა ეკონომიკის ფაკულტეტი, 1971 წელს კი ამ რაოდენობამ მიაღწია 61%–ს, 1991 წლისათვის

მცირედით შემცირდა 57%-მდე. დღეს ამ მიმართულებით კონკურენცია გაზრდილია და აქცენტი კეთდება ხარისხზე და არა რაოდენობაზე. უმაღლესი საგანმანათლებლო დაწესებულებების სხვადასხვა რანჟირების სისტემა გვთავაზობს უნივერსიტეტების რეიტინგს საუკეთესო ეკონომიკური ფაკულტეტის მიხედვით, სადაც წამყვანი ადგილი ჰარვარდის უნივერსიტეტს უჭირავს. ფოურსადეს აზრით, ეკონომიკური განათლება ქვეყნებისათვის გახდა მნიშვნელოვანი, რადგან თავად ქვეყნები გახდნენ ეკონომიკაზე დამოკიდებულები. ეკონომიკური განვითარება გახდა მათთვის უმნიშვნელოვანესი, რაც ადასტურებს ეკონომიკური განათლების მნიშვნელობის მუდმივ ზრდას მსოფლიო მასშტაბით (Fourcade 2006).

განათლების ინტერნაციონალიზაცია საქართველოს განათლების სისტემის ერთ-ერთ პრიორიტეტს წარმოადგენს. ამ მიმართულებით მნიშვნელოვანი როლი აკისრია როგორც სტუდენტების, ისე აკადემიური და ადმინისტრაციული პერსონალის მობილობის პროცესს. აღნიშული პროცესი ხელს უწყობს ცოდნის საერთაშორისო მასშტაბით გავრცელებას. საქართველოში მოქმედებს ერასმუს+ გაცვლითი პროგრამა, რომელიც საშუალებას იძლევა, სტუდენტებმა მიიღონ საერთაშორისო გამოცდილება და ცოდნა პროფესიის შესაბამისად. Erasmus+ საქართველოს ეროვნული ოფისის მონაცემებით, 32 უმაღლესი საგანმანათლებლო დაწესებულება თანამშრომლობს ევროპის 33 ქვეყნის უნივერსიტეტებთან. ქვემოთ, ცხრილში მოცემულია საქართველოდან წასული და საქართველოში შემოსული უცხოელი სტუდენტების რაოდენობა 2015-2018 წლების მიხედვით. როგორც ვხედავთ, საქართველოდან გასული სტუდენტების ყველაზე დიდი რაოდენობა 2018 წელს დაფიქსირდა, რაც იმაზე მეტყველებს, რომ სულ უფრო მეტი სტუდენტი ცდილობს, მიიღოს განათლება საზღვარგარეთ.

გაცვლითი სტუდენტების რაოდენობაში წამყვან პოზიციებს კვლავ თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი იკავებს. გრაფიკზე ნაჩვენებია 2013-2018 წლებში საქართველოდან წასული სტუდენტების რაოდენობა თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტის მიხედვით. როგორც ვხედავთ, ყველაზე მაღალი რაოდენობა დაფიქსირებულია 2013 წელს, ხოლო დაბალი – 2014 წელს. ბოლო წლებში კი ეს რაოდენობა მეტ-ნაკლებად ზრდადია.

განათლების სისტემის ინტერნაციონალიზაცია წარმოადგნეს მნიშვნელოვან ფაქტორს როგორც განათლების, ისე ქვეყნის განვითარებისათვის. მონაცემების ანალიზმა გვიჩვენა, რომ სულ უფრო მეტი სტუდენტი ცდილობს, მიიღოს მონაწილეობა გაცვლით პროგრამებში და დააგროვოს საერთაშორისო გამოცდილება. ასევე იზრდება საქართველოში ჩამოსული უცხოელი სტუდენტების რაოდენობაც, რაც მნიშვნელოვანია ქვეყნის ეკონომიკური განვითარებისათვის.

## დასკვნა

სამეცნიერო ლიტერატურის ანალიზით ცალსახად გამოიკვეთა, რომ ეკონომიკური განათლება მნიშვნელოვან როლს

**ცხრილი 1.1** გაცვლითი სტუდენტების რაოდენობა საქართველოში 2015-2018 წლებში

| წელი | საქართველოდან გასული | საქართველოში შემოსული | სულ |
|---|---|---|---|
| 2015 | 695 | 190 | 885 |
| 2016 | 989 | 570 | 1559 |
| 2017 | 818 | 515 | 1333 |
| 2018 | 1105 | 697 | 1802 |
| ჯამი | **3607** | **1972** | **5579** |

**გრაფიკი 1.5** გაცვლითი სტუდენტების რაოდენობა საქართველოდან ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტის მიხედვით 2013-2018 წლებში



ასრულებს ქვეყნის განვითარებაში. ეკონომიკა, როგორც სოციალური მეცნიერება, ადამიანს უვითარებს ანალიტიკურ უნარებს. ეკონომიკის საბაზისო ელემენტების ცოდნა მნიშვნელოვანია ყველა ინდივიდისათვის და ხელს უწყობს უფრო უნარიანი სამუშაო ძალის არსებობას ქვეყანაში. თავად კვალიფიციური ეკონომისტების არსებობა, კი აუცილებელია ქვეყნის განვითარებისათვის. აქედან გამომდინარე, დიდი მნიშვნელობა ენიჭება სახელმწიფოს მხრიდან სწორი პოლიტიკის გატარებას.

მონაცემების ანალიზმა გვიჩვენა, რომ ეკონომიკის პროგრამის დაფინანსებამ სახელმწიფოს მხრიდან არ გაზარდა ამ მიმართულებით აბიტურიენტთა მოთხოვნა, ამასთან არც უფრო უნარიანი აბიტურიენტების მიღება არ განაპირობა. შეიძლება ითქვას, რომ ქვეყანაში კვალიფიციური ეკონომისტების არსებობისათვის საჭიროა სხვა ქმედითი ღონისძიებების განხორციელება.

რაც შეეხედა ინერნაციონალიზაციას, გაცვლითი პროგრამებში მონაწილეობა საშუალებას აძლევს სტუდენტებს, გაეცნონ უცხოურ გამოცდილებას და აიმაღლონ კვალიფიკაცია. ამ მხრივ დადებითი ტენდენციის მიუხედავად, ინტერნაციონალიზაციის პოლიტიკის გაძლიერება კვლავ რჩება ერთ–ერთ მთავარ გამოწვევად უმაღლესი საგანმანათლებლო დაწესებულებებისათვის.

## ლიტერატურა/REFERENCES


Arevadze, L. (2016). Effectiveness of fully state-funded faculties. Tbilisi (In Georgian). https://idfi.ge/ge/effectiveness-of-fully-funded-faculties (03.01.2019).

Boddy, F. M. (1962). The Demand for Economists. The American Economic Review 52:2 (May): 503-508.

Boulding, K. E. (1969). Economic Education: The Stepchild too Is Father of the Man. The Journal of Economic Education 1 (Autumn): 7-11.

Fourcade, M. (2006). The Construction of a Global Profession: The Transnationalization of Economics. American Journal of Sociology 112:1 (July): 145-194.

Gunes, S. (2012). Economic Education in Industrial Design. Procedia – Social and Behavioral Sciences 47: 1352–1357

Keiser, N. F. (1956). The Role of Economics in General Education. The Journal of General Education 3 (April): 179-187.

Jacobson, M.&Wilensky,U. (2009). Complex Systems in Education: Scientific and Educational Importance and Implications for the Learning Sciences. The Journal of the Learning Sciences 15 (Nov.): 11-34.

Peterson, J. (2013). Economics Education after the Crisis: Pluralism, History, and Institutions. Journal of Economic Issues 47:2: 401-410.

Robinson, W.&Davis, James E. (1999). Technology, The Economics Profession, and Pre-College Economic Education. The Journal of Education Vol. 181, No. 3: 77-90.

JEL Classification: Q4, Q43, Q49 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.024

# GEORGIA ELECTRICITY BALANCE DURING THE YEARS OF STATE INDEPENDENCE (1989-2019)


## DAVID NARMANIA

**Doctor of Economics, Professor**
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
d.narmania@gnerc.org

## DEMUR CHOMAKHIDZE

**Doctor of Economic Sciences, Professor**
Georgian Technical University, Georgia
demurchomakhidze@yahoo.com


**Abstract.** The article analyzes the electricity balance of Georgia during the 30 years of independence (1989-2019). It is said to be in deficit throughout this period except 2010. The deficit was caused by the fact that during the analysis period all the components of the balance deteriorated, primarily electricity production. The latter was at a record low in 2005, when the annual deficit exceeded 1.2 billion kWh. The excess of electricity in the balance was conditioned by the record output in the HPPs as well. It is noteworthy that in recent years, electricity consumption is growing much faster than production. Due to this, in 2019 the maximum amount of deficit was almost 1.4 billion kWh. The paper sets out ideas for improving the situation.

**KEYWORDS:** ELECTRICITY BALANCE, ELECTRICITY GENERATION, ELECTRICITY CONSUMPTION, EXPORT, IMPORT.

***For citation:*** Narmania D., Chomakhidze D. (2020). Georgia electricity balance during the years of state independence (1989-2019). *Globalization and Business, №9,* pp. 197-202 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.024

JEL Classification: Q4, Q43, Q49 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.024

# საქართველოს ელექტრობალანსი სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობის წლებში (1989-2019)

**დავით ნარმანია**
**ეკონომიკის დოქტორი, პროფესორი**
ივანე ჯავახიშვილის სახელობის
თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
d.narmania@gnerc.org

**დემურ ჩომახიძე**
**ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი**
საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტი, საქართველო
demurchomakhidze@yahoo.com

**საკვანძო სიტყვები:** ელექტრობალანსი, ელექტროენერგიის წარმოება, ელექტროენერგიის მოხმარება, ექსპორტი, იმპორტი.

***ციტირებისთვის:*** ნარმანია დ., ჩომახიძე დ. (2020). საქართველოს ელექტრობალანსი სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობის წლებში (1989-2019). *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9*, გვ. 197-202. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.024

ენერგეტიკა ქვეყნის სოციალურ ეკონომიკური განვითარების საფუძველია. იგი უდიდეს გავლენას ახდენს სოციალური და ეკონომიკური ინფრასტრუქტურის ფორმირებასა და წარმოების ეფექტიანობაზე. ამას განაპირობებს ის გარემოება, რომ ნებისმიერი საწარმოო პროცესი მრეწველობის ყველა დარგში, სოფლის მეურნეობაში, ტრანსპორტზე, მოსახლეობის ცხოვრების ყველა სფეროში დაკავშირებულია ენერგიის სულ უფრო მზარდი ოდენობით გამოყენებასთან, ხოლო შრომის ელექტრო და ენერგოაღჭურვილობა წარმოადგენს საზოგადოების სოციალური უკეთესობისა და შრომის ნაყოფიერების ზრდის ძირითად მატერიალურ საფუძველს.

ენერგეტიკის რაოდენობრივი და ხარისხობრივი განვითარების დასახასიათებლად წარმატებით გამოიყენება ელექტრობალანსი. იგი საშუალებას გვაძლევს, განვსაზღვროთ ელექტროენერგიის წარმოებისა და მოხმარების რაოდენობა და სტრუქტურა ელექტროტევადი დარგები. მოხმარების მიზნობრივი მიმართულებები, დავახასიათოთ რეგიონული ეკონომიკური კავშირები და ა.შ ელექტრობალანსის საფუძვლიანი ანალიზი, მისი წარმოებისა და მოხმარების ძირითად მიმართულებათა დადგენასა და ენერგიის უკეთ გამოყენების რეზერვების გამოვლენის აუცილებელი წინაპირობაა, იგი ხელს უწყობს ამ რესურსის წარმოებასა და მოხმარებასთან დაკავშირებული ყველა პრობლემის წარმატებით გადაწყვეტას.

ენერგეტიკის განვითარებას კი განმსაზღვრელი მნიშვნელობა აქვს თანამედროვე ეკონომიკის მდგომარეობისათვის. გადაუჭარბებლად შეიძლება ითქვას, რომ ენერგეტიკული კრიზისი და ამ სფეროს მცირე შეფერხებაც კი მყისვე აუარესებს ქვეყნის სოციალურ-ეკონომიკურ მდგომარეობას. უფრო მეტიც, ეს მნიშვნელოვან საფრთხეს უქმნის მთლიანად მსოფლიო ცივილიზაციის განვითარებას.

ელექტროენერგიამ სამეცნიერო-ტექნიკურ პროგრესსა და მთლიანად, კაცობრიობის ისტორიაში ნამდვილი გადატრიალება მოახდინა. არ დარჩენილა ცხოვრების არც ერთი სფერო, სადაც ელექტროენერგია არ მოიხმარებოდეს. მისმა გამოყენებამ ყოველდღიური და საყოველთაო ხასიათი მიიღო. ჯერ კიდევ 2011 წელს მსოფლიოში ელექტროენერგიის წარმოებამ და მოხმარებამ მიაღწია 20407 მლრდ. კვტ-სთ-ს, ნაცვლად 15.0 მლრდ. კვტ.სთ-ისა 1900 წელს. ანუ 117 წლის განმავლობაში გაიზარდა 1360-ჯერ, მაგრამ ეს ზღვარი როდია. დედამიწის მოსახლეობის დაახლოებით მესამედი, ანუ 2.0 მილიარდი ადამიანი ჯერ კიდევ ვერ სარგებლობს ელექტროენერგიით. აქვე აღვნიშნავთ, რომ საქართველოში, სადაც ძირითადად დამთავრებულია ელექტრიფიკაციის პროცესი, 102 წლის განმავლობაში (1913-2015წწ.) ელექტროენერგიის გამომუშავება გაიზარდა 542-ჯერ.

რამდენადაც სასარგებლოა ელექტროენერგიის გამოყენების სფეროს გაფართოება, იმდენადვეა საზიანო და

დამანგრეველიც ქვეყნის სოციალურ–ეკონომიკური განვითარებისათვის მისი შემცირება. ეს ნათლად გამოჩნდა საქართველოს სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობის პირველ წლებში (1991–1995წწ.). ცნობილია, რომ საქართველოში 1990 წლიდან მოყოლებული ელექტროენერგიის წარმოება და მოხმარება მკვეთრად შემცირდა. 1994 წელს, ქვეყანაში წარმოებულ იქნა მხოლოდ 7 მლრდ. კვტ. სთ. ანუ 1989 წელს მიღწეული მაქსიმალური დონის 43%. ელექტროენერგიის წარმოების 1994 წლის დონე კი საქართველოში ჯერ კიდევ 1968 წელს – 26 წლის წინ აღინიშნა, ე.ი. ამ სფეროში ქვეყანამ მეოთხედ საუკუნეზე მეტი ხნით დაიხია უკან. უმთავრესად სწორედ ამან დასწია უკან ეკონომიკა 36 წლით, ხოლო ზოგიერთი მისი დარგი – ნახევარი საუკუნით და მეტად (იხ. ცხრილი 1).

ეს ფაქტი იძლევა საფუძველს, დავასკვნათ, რომ რეცესიის პერიოდისათვის ნიშანდობლივია მთლიანი სამამულო პროდუქტი (GDP)–ის უფრო მეტი შემცირება ელექტროენერგიის წარმოებისა და მოხმარების შემცირებასთან შედარებით. რამდენადაც ეს კანონზომიერია, იგი ნათლად გვიჩვენებს ენერგეტიკის როლსა და მნიშვნელობას ქვეყნის სოციალურ–ეკონომიკურ განვითარებაში. მაშასადამე, ცხრილში მოტანილ მონაცემებში ასახულია ეკონომიკისა და ენერგეტიკის განვითარების დაუბალანსებლობის შედეგი და, შესაბამისად, ელექტროენერგეტიკის მნიშვნელობა ქვეყნისათვის. საბჭოთა წლებში ელექტროენერგიის წარმოების ზრდის ტემპი ჩამორჩებოდა ეკონომიკის განვითარების ტემპს და ამას გარკვეული ნეგატიური შედეგები მოჰქონდა ქვეყნის სოციალურ–ეკონომიკურ ცხოვრებაში. დამოუკიდებლობის პირველ წლებში კი მდგომარეობა არსებითად შეიცვალა. ამ პერიოდში ელექტროენერგიის წარმოების ზრდის ტემპი კი არ მცირდებოდა, არამედ ეს მაჩვენებელი იკლებდა აბსოლუტურად, თანაც მაღალი ტემპით. შედეგებიც კატასტროფული იყო. უმთავრესად სწორედ ელექტროენერგიის წარმოების ერთი ერთეულით დაცემამ წარმოებული ეროვნული შემოსავალი 1.27 ერთეულით შეამცირა, მრეწველობის პროდუქცია – 1.38, სოფლის მეურნეობის პროდუქცია 1.88 და რკინიგზის ტრანსპორტის პროდუქცია – 2.08 ერთეულით.

ენერგეტიკის არასაკმარისი განვითარება, ცხადია, ნეგატიურად აისახა საქართველოს მოსახლეობის სოციალურ მდგომარეობაზეც. სტატისტიკური მონაცემები ადასტურებს, რომ XX–XXI საუკუნეთა მიჯნაზე ცხოვრების დონის მაჩვენებლები საქართველოში გაცილებით უარესი იყო, ვიდრე ენერგეტიკულად შედარებით უკეთ უზრუნველყოფილ პოსტ–საბჭოთა რესპუბლიკებში. საქართველოში ყველა სახის შემოსავალი მოსახლეობის ერთ სულზე გაანგარიშებით 1994 წლის ბოლოს დაახლოებით 7–7.5 ამერიკული დოლარის ეკვივალენტურ თანხას შეადგენდა, რაც ოთხწევრიანი ოჯახის ერთ წევრზე გაანგარიშებული მინიმალური სამომხმარებლო კალათის – სიღარიბის ზღვრის ღირებულების 44% იყო. შედარებისათვის აღვნიშნავთ, რომ რუსეთში ანალოგიური მაჩვენებელი 163%–ს, ანუ თითქმის 4–ჯერ მეტს შეადგენდა. ჩატარებული გამოკვლევის მიხედვით, საქართველოში ამ წელს მოსახლეობის 58% სრულად ვერ იხდიდა კომუნალური მომსახურების საფასურს, 72% არაფერს ხარჯავდა ჩასაცმელზე და 74% – გართობაზე. 1994 წელს საექსლუატაციოდ არ ჩაბარებულა წარმოებრივი დანიშნულების არც ერთი ობიექტი. გართულდა დემოგრაფიული ვითარებაც. მძიმე ეკონომიკური და სოციალური პირობების გამო, ოფიციალური მონაცემებით, ამ წელს საქართველო დატოვა დაახლოებით 60 ათასმა კაცმა, ქვეყნიდან დროებით ან მუდმივად გასულთა ნახევარზე მეტი კი ქართველები იყვნენ.

სამწუხაროდ, ენერგეტიკის განვითარების შედარებითი ჩამორჩენის ტენდენცია გრძელდებოდა შემდგომ წლებშიც. 2000–2012 წლებში ქვეყანაში მთლიანი შიდა პროდუქტი 4.3–ჯერ გაიზარდა, ხოლო სათბობ–ენერგეტიკული კომპლექსის დარგების პროდუქცია – 2.5–ჯერ. GDP–ის ზრდა კი უზრუნველყოფილი იქნა იმპორტული ენერგორესურსების ხარჯზე. 2013 წელს GDP გაიზარდა 2.5%–ით, სამრეწველო პროდუქცია — 6.3%, მაშინ, როდესაც ელექტროენერგიის ზრდა 4.1%–ს შეადგენდა, ხოლო ნავთობისა და ნახშირის მოპოვება შემცირდა კიდეც. შემცირდა ენერგეტიკული პროდუქციის წარმოება ნატურალურ მაჩვენებლებში. ამ მხრივ გამონაკლისს წარმოადგენს შეშა, პროდუქცია, რომელსაც

**ცხრილი 1.** საქართველოში ელექტროენერგიის წარმოების შემცირებისა და ეკონომიკის დაქვეითების მაჩვენებლები 1994 წელს

| მაჩვენებლები | 1994 წლის დონე შეესაბამება | დაქვეითება 1994 წელთან შედარებით | კოეფიციენტი |
|---|---|---|---|
| ელექტროენერგიის წარმოება<br>წარმოებული ეროვნული შემოსავალი | 1968 წელს<br>1961 წელს | 26 წელი<br>33 წელი | 1.0<br>1.27 |
| მრეწველობის პროდუქცია | 1958 წელს | 36 წელი | 1.38 |
| სოფლის მეურნეობის პროდუქცია | 1945 წელს | 49 წელი | 2.08 |
| რკინიგზის ტრანსპორტით ტვირთის გაგზავნა<br>საზოგადოებრივი შრომის ნაყოფიერება | 1940 წელს<br>1961 წელს | 54 წელი<br>33 წელი | 2.08<br>1.27 |

ჩვენი წინაპრები ჯერ კიდევ ცივილიზაციის გარიჟრაჟზე სათბობად იყენებდნენ. ენერგეტიკულ საჭიროებას ჩვენი ქვეყანა მაშინ, შეძლებისდაგვარად, ძირითადად იმპორტული პროდუქციით იკმაყოფილებდა. 2007 წლიდან მდგომარეობა შეიცვალა ელექტროენერგიით მომარაგებაში. პირველად საქართველოს დამოუკიდებლობის წლებში. ამ წელს ქვეყნის ელექტრობალანსი უდეფიციტო იყო. 2000-2014 წლებში შემოტანილი ენერგეტიკული პროდუქციის მოცულობა გაიზარდა 1419 ათასი ტონა პირობითი სათბობიდან 3229.4 ათას ტონა პირობით სათბობამდე, ანუ 127.6%-ით. აღსანიშნავია, რომ ამ შემოტანილი ენერგორესურსების ხვედრითი წონა საქართველოს შესაბამის საერთო მოხმარებაში 83.1%-ს (2005წ.), ხოლო 2014 წელს 72.1%-ს შეადგენს ასეთ სიტუაციაში საგარეო ენერგეტიკული კავშირების გარეშე, ცხადია, საქართველოს ერთობ გაუჭირდებოდა.

იმპორტზე დამოკიდებულების პირობებში დიდი მნიშვნელობა აქვს ენერგოპროდუქციის მომჭირნე მოხმარებას როგორც წარმოებაში, ისე ყოფაში, ცხადია, დაბალი ფასი ვერ იქნება მომჭირნე მოხმარების სტიმული, მაღალი ფასი კი მძიმე ტვირთად აწვება მოსახლეობის ხელმოკლე ფენებს. ეს საკითხი განსაკუთრებით მწვავედ დადგა ელექტროენერგიის მოხმარების სფეროში, სადაც ტარიფები ექვემდებარება დამოუკიდებელ რეგულირებას.

მე-2 ცხრილში მოცემულია საქართველოს ელექტრობალანსი დამოუკიდებლობის 30 წლიან (1989-2019) პერიოდში ხუთწლიან ჭრილში.

როგორც მე-2 ცხრილი გვიჩვენებს,დროის აღნიშნულ მონაკვეთში ელექტრობალანსის ყველა კომპონენტი შემცირდა,მათ შორის წარმოება 31%-ით, აქედან ჰესებში - 4,1%-ით, თესებში - 2,9-ჯერ, იმპორტი - 2,4-ჯერ, ექსპორტი - 7,5-ჯერ, ელექტროენერგიის მთლიანი ხარჯი (მოხმარება) - 31,6% და საბოლოოდ დეფიციტი - 36,2%. მართალია, იმპორტისა და დეფიციტის შემცირება დადებით მოვლენად უნდა ჩაითვალოს, მაგრამ მთლიანობაში ქვეყნის ელექტროუზრუნველყოფა საგრძნობლად გაუარესდა. კერძოდ, 2019 წელი 1989 წლის შემდეგ ყველაზე დეფიციტურია. ნაჩვენებ წლებში გამორჩეულია 2010 წელი. ამ წელს რეკორდულად მაღალი იყო ელექტროენერგიის გამომუშავება ჰესებში და ექსპორტი, ხოლო დაბალი - თესებში და იმპორტი შედეგად მხოლოდ ამ წელს აღინიშნა ბალანსში სიჭარბე.

2019 წელს ელექტროენერგიის ჯამურ წარმოებაში 77,2% მოდიოდა ჰესებზე, 22,1% - თესებზე და 0,7% - ჰესზე. ამ წელს საჭირო გახდა 1626,5 მლნ კვტ. სთ-ის ქვეყნის გარედან შემოტანა, მათ შორის აზერბაიჯანიდან 67,8%-ის და რუსეთიდან 32,2 %-ის ოდენობით. მაშინ, როცა ექსპორტზე სულ გავიტანეთ მხოლოდ 243,4 მლნ კვტ.სთ, მათ შორის 46,3%-თურქეთში და დანარჩენი 53,7% მცირე რაოდენობით აზერბაიჯანსა და სომხეთში.

მნიშვნელოვანია ის ფაქტი, რომ ბოლო წლებში ელექტროენერგიის წარმოების ზრდის ტემპი მნიშვნელოვნად ჩამორჩება მოხმარების ზრდის ტემპს: კერძოდ, 1995-2019 წლებში პირველი გაიზარდა 54,2%-ით, ხოლო მეორე 57%-ით. ეს ტენდენცია კი დროთა განმავლობაში სულ უფრო ნათლად იკვეთება. მაგალითად, 2015-2019 წარმოება გაიზარდა მხოლოდ 0,8%-ით, ხოლო მოხმარება 13,2%-ით.

ელექტრობალანსის დეფიციტის გარკვეულ შერბილებას ემსახურება ე.წ „ნეტო-აღრიცხვა", რომელიც საქართველოში 2016 წლიდან ხორციელდება და წარმოადგენს მომხმარებლის საკუთრებაში არსებული მიკროსიმძლავრის ელექტროსადგურების განვითარების შესაძლებლობას. იმ შემთხვევაში, როცა მომხმარებელი აწარმოებს უფრო მეტ ენერგიას, ვიდრე მოიხმარს, მაშინ ენერგოკომპანია მომხმარებელს უნაზღაურებს ჭარბ კვტ.სთ-ებს. ანაზღაურება შეიძლება განხორციელდეს როგორც ნატურალურად, ისე ფინანსურად, თუმცა შემცირებული ტარიფით. უკვე 2018 წელს ნეტო - აღრიცხვის სიტემაში დაფიქსირდა 67 აბონენტი ჯამური სიმძლავრით 739,7 კვტ.

ელექტროენერგიის საერთო მოხმარებაში თანდათან იკვეთება ენერგიის არასაყოფაცხოვრებო დანიშნულებით მოხმარება. მაგალითად უკვე 2018 წელს თბილისში არა-

**ცხრილი 2.** საქართველოს ელექტრობალანსი 1989-2019 წლებში, მლნ. კვტ.სთ

| | ელექტრო ბალლანსის კომპონენტები | 1989 | 1995 | 2000 | 2005 | 2010 | 2015 | 2019 | 2019წ, %-ით 1989წ,-თან |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | წარმოება, სულ მათ შორის | 15825,0 | 7082,0 | 7451,3 | 6880,8 | 9919,2 | 10832,5 | 10925,9 | 69,0 |
| | ჰესი | 8787,0 | 6383,0 | 5952,1 | 6041,9 | 9263,3 | 8453,8 | 8428,4 | 95,9 |
| | თესი | 7038,0 | 699,0 | 1499,2 | 838,9 | 655,9 | 2378,7 | 2420,2 | 34,3 |
| | ქესი | - | - | - | - | - | - | **77,3** | - |
| | იმპორტი | 3999,5 | 754,1 | 599,5 | 1399,0 | 222,1 | 699,3 | 1626,5 | 40,6 |
| | ექსპორტი | 1839,2 | - | 204,6 | 120,0 | 1524,3 | 659,3 | 243,4 | 13,2, |
| | მოხმარება, სულ (ხარჯი) | 17985,3 | 7836,1 | 7846,2 | 8159,8 | 8617,0 | 10871,9 | 12309,0 | 68,4 |
| | ბალანსი (+;-) | -2160,3 | -754,1 | -394,9 | -1279,0 | 1302,2 | -39,4 | -1383,1 | 63,9 |

საყოფაცხოვრებო დანიშნულებით ელექტროენერგიის მოხმარებამ ჯამურ მოხმარებაში 65,4% შეადგინა, მაშინ, როცა საყოფაცხოვრებო დანიშნულებით ეს მაჩვენებელი 35,5% იყო.

ბოლო წლებში საქართველოში ჰესების მშენებლობის „ბუმია", მაგრამ უპირატესობად შენდება მცირე ჰესები. თუმცა ამ პერიოდში ჰესების ჯამური გამომუშავება შემცირდა კიდეც 0,4%-ით. რაოდენობრივად კი მცირე ჰესების რაოდენობა გაიზარდა 16 ერთეულით (51-დან 67-მდე), ხოლო მცირე ჰესების წილი ჰესების ჯამურ გამომუშავებაში მხოლოდ 1,7 პროცენტული პუნქტით, (6,1%-დან 7,8%-მდე) გაიზარდა. 51-მა მცირე ჰესმა სულ წლის განმავლობაში გამოიმუშავა 662,8 მლნ კვტ.სთ, მაშინ, როცა ერთ-ერთმა სეზონურმა ჰესმა (ვარციხეჰესმა) სიმძლავრის არასრული გამოყენებით (85%) გამოიმუშავა 727,3 მლნ კვტ.სთ, ანუ თითქმის 10%-ით მეტი. გასათვალისწინებელია ის ფაქტიც, რომ მისი ტარიფი გაცილებით დაბალია, ვიდრე მეორე ჰესებისა. ზემოთ ნათქვამი იმაზე მიუთითებს, რომ ელექტროენერგიის ასეთი მზარდი მოხმარების პირობებში მარტო მცირე ჰესების ხარჯზე ფონს ვერ გავალთ. საჭიროა ამასთან აშენდეს საშუალო და დიდი ჰესები, მათ შორის უნდა განხორციელდეს ის პროექტებიც, რომლებიც სხვადასხვა მიზეზით წინა წლებში შეჩერდა. ამას მოითხოვს ახლანდელი და სამომავლო ელექტრობალანსის არსებული გამოწვევები. ჰიდროენერგომშენებლობაში მთავარ გამოწვევად კი ეკოლოგიური საკითხები რჩება.

ცხადია,ზემოთ განხილული ბალანსები წარმოადგენს ანგარიშგებით ხილულ ბალანსს,სადაც ნაჩვენებია ენერგიის წარმოებასა და მოხმარებას შორის ფაქტობრივი სხვაობა. ანგარიშგებითი ელექტრობალანსი სიმძლავრისა და ელექტროენერგიის მოთხოვნილებას აღრიცხავს ელექტრიფიკაციის მიღწეული დონისა და ელექტროენერგიის მოხმარების არსებულ ტექნიკურ საშუალებათა შესაბამისად. ამასთან, იგი სრულებით არ უწევს ანგარიშს იმას, თუ რამდენად პასუხობს იგი ეკონომიკის განვითარების ამოცანებს. იგივე ითქმის ენერგოსისტემის სიმძლავრის ბალანსზედაც. აქედან ცხადია, რომ მარტო ამ ბალანსების მიხედვით არ შეიძლება ვიმსჯელოთ ელექტროენერგიით ქვეყნის ნამდვილ საჭიროებათა დაკმაყოფილების ხარისხზე. ამიტომაც მოტანილ ცხრილებში ასახული ენერგიის დეფიციტი ვერაფერს გვეუბნება ეკონომიკის რყევებზე, რომელთაც იწვევს აღნიშნულ პერიოდში ეკონომიკის ცალკეული დარგების განვითარების ხელოვნურად შენელება, ელექტროენერგეტიკული ბაზის ჩამორჩენის გამო.

ენერგეტიკული უსაფრთხოებისათვის განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ფარული დეფიციტი. ეს უკანასკნელი წარმოადგენს ელექტროენერგიის იმ რაოდენობას, რომელიც ფაქტიურად წარმოებული ელექტროენერგიის ზევით უნდა გამომუშავებულიყო მეურნეობის შიგნით აუცილებელი პროპორციების დაცვისა და მისი მთელი ქვეყნის ეკონომიკის მიმართ პროპორციულად განვითარების უზრუნველსაყოფად. ასეთივე ორი სახის დეფიციტი უნდა გავარჩიოთ ელექტროსისტემის სიმძლავრის ბალანსშიც. ცხადია, ფარული დეფიციტი ბალანსში თავისი რაოდენობრივი მნიშვნელობით ასახავს ელექტროენერგეტიკის განვითარების ფაქტობრივად მიღწეულ და ოპტიმალურ საჭირო დონეთა სხვაობას. ცარული დეფიციტის რეალური ცოდნა საგრძნობლად გაადვილებდა ელექტროენერგეტიკული ბაზის არსებული მდგომარეობის ანალიზს და ენერგეტიკული უსაფრთხოების მიღწევის ღონისძიების შემუშავებას.

საქართველოს ეკონომიკის ნორმალური ფუნქციონირებისათვის განსაკუთრებით საჭიროა ეფექტიანი ღონისძიებები გატარდეს ენერგეტიკული კომპლექსის განვითარებისათვის. ამისათვის კი აუცლებელია: 1. ბუნების დაცვის მოთხოვნათა გათვალისწინებით რაციონალურად გამოვიყენოთ ტერიტორიაზე არსებული სათბობ-ენერგეტიკული რესურსების მთელი კომპლექსი – ჰიდროენერგია, ქვანახშირი, ნავთობი და არატრადიციული წყაროები; 2. ჩამოყალიბდეს საქართველოს პირობებისათვის შესაფერისი სათბობ-ენერგეტიკული კომპლექსის ოპტიმალური სრტუქტურა. სათბობ-ენერგეტიკულ კომპლექსში, ენერგეტიკულ, ეკოლოგიურ და სოციალურ-ეკონომიკურ მოთხოვნათა გათვალისწინებით, თავიანთი ადგილი უნდა მიეკუთვნოთ როგორც ჰიდრო, ისე თბოსიმძლავრეებს და ენერგიის სხვა ალტერნატიულ წყაროებს; 3. აუცილებელია რესპუბლიკის ენერგოუზრუნველყოფის საქმეში დიდი როლი შეასრულოს ამ რესურსების ეკონომიურმა და რაციონალურმა გამოყენებამ; 4. საქართველომ საიმედო და ხელსაყრელი საგარეო ენერგეტიკული კავშირები უნდა დაამყაროს მსოფლიოს მოწინავე, მათ შორის მეზობელ სახელმწიფოებთან.

დარგის მდგრადი განვითარების ინტერესები მოითხოვს რეგულირების მუდმივ სრულყოფას, მისი სტანდარტების გაუმჯობესებას საერთაშორისო რეკომენდაციებისა და დაგროვილი გამოცდილების გამოყენებით, მათ შორის სრულყოფილი სატარიფო მეთოდოლოგიის შემუშავებას, მიწოდების საიმედოობის უზრუნველყოფას და ამ გზით ენერგეტიკის სექტორში მდგრადი საინვესტიციო გარემოს ჩამოყალიბების ხელშეწყობას ინვესტიციების მოზიდვისა და სექტორის განვითარების მიზნით, კონკურენციის განვითარებას და ეკონომიკური ეფექტიანობის ამაღლებას.

ევროპულ ენერგეტიკულ მოდელზე გადასვლის მნიშვნელოვანი წინაპირობა იყო ენერგეტიკულ თანამეგობრობაში საქართველოს გაწევრიანება 2017 წელს. ამ ფაქტით ჩვენს ქვეყანას დაეკისრა ევროკავშირის შესაბამის კანონმდებლობასთან დაახლოება, რომელიც წარმატებით ხორციელდება. 2019 წლის ბოლოს საქართველოს პარლამენტმა უკვე მიიღო ახალი კანონი „ენერგეტიკისა და წყალმომარაგების შესახებ". ბევრი სამუშაოა ამ მხრივ მომავალში.

განსაკუთრებით გასათვალიწინებელია ენერგოდაზოგვის ფაქტორი. საექსპერტო გათვლებით ენერგოეფექტიანობის გამოუყენებელი ტექნოლოგიური პოტენციალი ქვეყნის მთლიანი ენერგომოხმარების დაახლოებით 20%-ის ტოლია.

ამდენად იგი შეიძლება თამამად ჩაითვალოს ახალ ენერგეტიკულ რესურსად.

საქართველოში კი ელექტროტევადობა, მართალია ბოლო წლებში მცირდება, მაგრამ მისი დონე ჯერ–ჯერობით მაინც არასახარბიელოა.

ჩვენი ქვეყნისათვის ენერგორესურსების დაზოგვის საკვანძო მიმართულებებია: მეცნიერულ–ტექნიკური პროგრესის დაჩქარება ენერგორესურსების წარმოებისა და მოხმარების სფეროში; ეკონომიკის დარგობრივი, ტექნოლოგიური და ტერიტორიული სტრუქტურის სრულყოფა; ენერგიის არატრადიციული (მზისა და ქარის ენერგია; თერმული წყლები, ბიომასა, მეორადი ენერგორესურსები და სხვა) სახეობებისა და მცირე მდინარეთა ენერგიის გამოყენების გაფართოება, ენერგოდაზოგვაში სამეურნეო მენეჯმენტისა და მექანიზმის სრულყოფა.

ენერგეტიკის განვითარება, ცხადია, მნიშვნელოვან თანხებს საჭიროებს. ეს კი ხშირად ხდება დარგის განუვითარებლობის მიზეზი. თუმცა ჩატარებულმა სპეციალურმა გამოკვლევამ გვიჩვენა, რომ თუ ერთმანეთს დავუპირისპირებთ ენერგეტიკის განვითარებისათვის საჭირო ინვესტიციების მოცულობას და ელექტროენერგიის დანაკლისით გამოწვეული ეროვნული შემოსავლების შესაძლო ზარალს, დავინახავთ, რომ ეს უკანასკნელი 5–ჯერ მეტია პირველზე. მაშასადამე, საქართველოსათვის ელექტროენერგეტიკის განვითარებისათვის საჭირო კაპიტალდაბანდებები 5–ჯერ უფრო ნაკლებია, ვიდრე ის ზარალი, რასაც ამ დარგის განუვითარებლობა გამოიწვევს.

ენერგეტიკის განვითარების სწორი დაგეგმვისათვის აუცილებელია გავითვალისწინოთ დარგის თავისებურებები: პირველი – გარდა იმისა, რომ ელექტროენერგიის წარმოება და მოხმარება ერთმანეთს ემთხვევა დროში, ენერგეტიკა ეკონომიკის დარგთა შორის მაღალი ინტელექტუალური შრომატევადობითა და კაპიტალტევადობით ხასიათდება; მეორე, დარგი მოითხოვს ინტენსიურ და უწყვეტ დაფინანსებას, რათა შეინარჩუნოს ფუნქციონირების უნარი და, იმავდროულად, მიაღწიოს პროგრესს მაკროეკონომიკური გარემოს მოთხოვნების შესაბამისად; მესამე, სხვა დარგებისაგან განსხვავებით, ენერგეტიკას აკისრია მაღალი სოციალურ-ეკონომიკური პასუხისმგებლობა; მეოთხე, იგი როგორც ბუნებრივი მონოპოლიის ტიპიური წარმომადგენელი, საჭიროებს სახელმწიფო რეგულირებას; მეხუთე, აუცილებელია მნიშვნელოვანი რაოდენობის დამატებითი ინვესტიციების მოზიდვა. ეს კი სხვა ობიექტური ფაქტორების (ეკოლოგია, სულ უფრო ძვირი ენერგორესურსების ათვისების აუცილებლობა და სხვ.) ერთობლივი გავლენის შედეგად კიდევ უფრო ზრდის დარგის კაპიტალტევადობას. შესაბამისად, მაღალია საინვესტიციო რისკი, აქ მენეჯერული ცოდნა შეუცვლელია.

ცნობილია, მენეჯმენტის როლი განსაკუთრებულია ადამიანთა ცხოვრებაში, მათ შორის ენერგეტიკაში. დადასტურებულია, რომ ქვეყნები ბუნებით არ არიან მდიდრები და ღარიბები. არსებობენ მხოლოდ კარგად ან ეფექტიანად მართული და ცუდად ან არაეფექტიანად მართული ქვეყნები. პირველ შემთხვევაში უზრუნველყოფილია ცხოვრების მაღალი დონე, ხოლო მეორე შემთხვევაში ქვეყნები არაეფექტიანი მმართველობის გამო ვერ აღწევენ შესაბამის შედეგებს.

დასასრულ აღვნიშნავთ მარტივ ჭეშმარიტებას, მართალია, საქართველოს ენერგოსისტემა იზოლირებული არ არის. იგი ჩართულია სხვა სისტემებთან და ეს ხელსაყრელ პირობებს ჰქმნის საჭიროების შემთხვევაში ენერგიის ექსპორტ-იმპორტის სწორი მანევრირებისათვის, მაგრამ ეკონომიკურად უთუოდ გამართლებულია ის გარემოება, რომ საქართველომ ენერგიაზე, პირველ რიგში, ელექტროენერგიაზე მოთხოვნილება თავადვე დაიკმაყოფილოს საკუთარი წარმოებით.

## ლიტერატურა/REFERENCES

Chomakhidze, D. (2007). Energetic Balance of Georgia. Tbilisi. (In Georgian)

Chomakhidze, D., Tskhakaia, Q. (2019). The “Tendencies” of formation of main parameters of Georgia electro-energetic balance. Globalization and Business, №7.

Chomakhidze, D., Narmania, D. (2018). Ecological Challenges in the Development of Georgian Energetics. Globalization and Business, №5.

Chomakhidze, D. Narmania, D. (2018). Synthetic Menegment of Energy and Ecology in Georgia, AASCIT (American Association for Science and Technology.

Geostat - Energy Balance of Georgia, 2013-2019.

GNERC Annual Reports, 1998-2018.

ESCO Annual Reports, www.esco.ge

JEL Classification: B10, B17, F10, F18 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.025

# ILIA CHAVCHAVADZE ABOUT EXTERNAL TRADE AND MODERNITY

**ZURABI MTCHEDLISVILI**
**PhD student**
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
zuramchedlishvili728@gmail.com

**Abstract.** The works of Ilia Chavchavadze - a prominent Georgian public figure of the nineteenth century and one of the founders of the Georgian National Economic Doctrine - are still relevant. His name grows stronger and stronger over time. Even in modern Georgia, Ilia Chavchavadze›s name is the most often used to prove the validity of one›s own opinion.

The article discusses Ilia Chavchavadze›s views on international trade and trade policy and draws parallels with modernity. He researched the essence, causes, directions, and consequences of international trade and trade policy, and in 1887 he devoted a collection of articles entitled «Customs policy in Europe, free-trading and protection». He explained why countries start trading, that international trade is very important and without it there can be no economic specialization - the international division of labor. In his research, Ilia Chavchavadze depthly discussed the directions of trade policy - liberal and protectionist. He discussed the arguments of the both directions proponents on the advantages of strengthening the country and the economy. Ilia Chavchavadze supported Liberal Trade Policy, because he believed that the main goal of any economic policy should be to maximize the well-being of society.

Ilia Chavchavadze has raised another very important issue in this research. He pointed out at the end of the nineteenth century that economic policy is not always based on economic rationalism, economic science, and that economic policy makers might have completely different motivations.

Ilia Chavchavadze believed that for the development of the country it was necessary to establish and deepen international - including trade and economic relations. According to Ilia, the start of the country›s international economic relations requires great care and attention, it is very important to choose reliable, trustworthy partners. In 2006, Georgia experienced the negative consequences of a relationship with an unreliable trading (and not just a trading) partner. Russia banned the import of Georgian wines on March 27, 2006, and also banned the import of Georgian mineral waters in May. The ban has had a very negative impact on Georgian exports, as well as on viticulture and winemaking.

Finally, it can be said that Ilia Chavchavadze was well versed in the essence and directions of trade policy; He was well aware that it was very important for the country to choose a logical, rational economic policy for its economic strengthening; He discussed in detail the characteristics of both directions, protectionist and freetherical, the pros and cons, the consequences of their possible impact on the economy and public welfare. With well-founded reasoning and argumentation, he supported liberal trade policy based on the principle of the well-being of society.

**KEYWORDS:** WELL-BEING OF SOCIETY; TRADE POLICY; LIBERALISM; PROTECTIONISM.

***For citation:*** Mtchedlisvili, Z. (2020). Ilia Chavchavadze about external trade and modernity. *Globalization and Business, №9,* pp. 203-206 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.025

JEL Classification: B10, B17, F10, F18 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.025

# ილია ჭავჭავაძე საგარეო ვაჭრობის შესახებ და თანამედროვეობა

**ზურაბ მჭედლიშვილი**
**დოქტორანტი**
ივანე ჯავახიშვილის სახელობის
თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
zuramchedlishvili728@gmail.com

**საკვანძო სიტყვები:** საზოგადოების კეთილდღეობა, ვაჭრობის პოლიტიკა, ლიბერალიზმი, პროტექციონიზმი.

***ციტირებისთვის:*** მჭედლიშვილი, ზ. (2020). ილია ჭავჭავაძე საგარეო ვაჭრობის შესახებ და თანამედროვეობა. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9*, გვ. 197-206. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.025

მეცხრამეტე საუკუნის გამორჩენილი ქართველი საზოგადო მოღვაწის – ილია ჭავჭავაძის შემოქმედება დღემდე აქტუალურია. მისი სახელი დროთა განმავლობაში კიდევ უფრო მტკიცდება და ძლიერდება. თანამედროვე საქართველოშიც ყველაზე ხშირად სწორედ მას იმოწმებენ ხოლმე საკუთარი მოსაზრების მართებულობის დასადასტურებლად.

მოცემულ ნაშრომში განხილულია ილია ჭავჭავაძის, როგორც ეკონომისტის, ქართული ეროვნული ეკონომიკური დოქტრინის ფუძემდებლის (Silagadze, 2010) ეკონომიკური შეხედულებების მცირე ნაწილი – საერთაშორისო ვაჭრობისა და ვაჭრობის პოლიტიკის შესახებ და გავლებულია პარალელები თანამედროვეობასთან. ილია ჭავჭავაძემ გამოიკვლია საერთაშორისო ვაჭრობისა და ვაჭრობის პოლიტიკის არსი, მიზეზები, მიმართულებები და შედეგები, რასაც 1887 წელს მიუძღვნა სტატიების კრებული სახელწოდებით *„სატამოჟნო პოლიტიკა ევროპაში, ფრიტრედერობა და პროტექციონობა“.*

ილიას აზრით, ეკონომიკა და ეკონომიკური საქმიანობა წარმოუდგენელია საერთაშორისო ეკონომიკური ურთიერთობების გარეშე. მისი ერთ-ერთი სახეობა კი არის საერთაშორისო ვაჭრობა, რომლის გარეშეც წარმოუდგენელია შრომის საერთაშორისო დანაწილება, ანუ ეკონომიკური სპეციალიზება. *„ქვეყანა ისეა განლაგებული და განწყობილი, რომ რაც ერთს ბევრი აქვს, ის მეორეს ნაკლები და ეს მეტნაკლებობა იძულებულ ჰყოფს ყოველს ცალკე სახელმწიფოს თავისი მეტი გაიტანოს სხვაგან გასასყიდად და რაც აკლია შემოიტანოს სხვისაგან სყიდვითვე. ამ მეტნაკლებობის გამო თვითეული სახელმწიფო სხვისი მუშტარიც არის და თავის საქონლის გამსყიდველიცა, ესე იგი ამღებიც არის და გამცემიცა. აქედამ არის წარმომდგარი ერთაშორისი აღებ-მიცემობა, ვაჭრობა“* (Chavchavadze, 2005).

ილია ჭავჭავაძე საერთაშორისო ვაჭრობით მიღებულ მოგებას აიგივებს ქვეყნის ექსპორტსა და იმპორტს შორის სხვაობასთან. აქვე იგი განსაზღვრავს ქვეყნის ფუნქციას საერთაშორისო ვაჭრობაში. *„რა თქმა უნდა, რომ იგი სახელმწიფო არის მოგებაში ხოლმე, რომელიც თავის მეტსა ბლომად ასაღებს და სხვისას ნაკლებ ჰსაჭიროებს, რომელიც თავის მეტს ბლომად ჰყიდის და სხვისას-კი ცოტას ჰყიდულობს. ამ ბევრის გაყიდულისაგან ცოტას ნასყიდის ფასი რომ გამოითვალოს, დანარჩენი იმ ნატამალს შეადგენს, რომელიც წმინდა მოგებაა სახელმწიფოსი. ეგრეთწოდებული სავაჭრო ბალანსი იგი სასწორია, რომელიც ამ ნატამალის მეტნაკლებობას აჩვენებს და როცა ამ სასწორზედ გაყიდულის ფასი მეტია ნასყიდისაზედ, მაშინ იტყვიან ხოლმე: სავაჭრო ბალანსი ჩვენი სასარგებლოა, და როცა არა, საზიანოაო. აქედამ აშკარადა სჩანს, რაზედ უნდა მიქცეული იყოს მეცადინეობა ყოველის სახელმწიფოსი საერთაშორისო აღებმიცემობის საქმეში: უნდა ყოველი ღონე იღონოს, რომ თვითონ რაც შეიძლება ნაკლებ გაუწიოს მუშტრობა სხვის საქონელსა და სხვა-კი თავის საქონლისათვის დიდ მუშტრად აიჩინოს“* (Chavchavadze, 2005).

საერთაშორისო ვაჭრობა დამოკიდებულია ვაჭრობის პოლიტიკაზე. ქვეყნის ვაჭრობის პოლიტიკა არის ქვეყნის სამამულო ბაზარზე უცხოური პროდუქციისა და უცხოურ ბაზრებზე ადგილობრივი პროდუქციის შეღწევის რეგულირებაზე მიზანმიმართული მოქმედება. გამოყოფენ ვაჭრობის ორ პოლარულად საპირისპირო პოლიტიკას – ლიბერალურსა (ფრიტრედერობა, ფრიტრეიდერიზმი) და პროტექციონისტულს. *„ამ საგანზედ ორგვარი წყობაა აზრისა, ერთმანეთის მოპირისპირე: ერთს ფრიტრედერობას ეძახიან, და მეორეს პროტექციონობას“* (Chavchavadze, 2005).

ვაჭრობის ნებისმიერი პოლიტიკის ძირითადი მიზანია ქვეყნის ეკონომიკის ზრდა და დამატებითი გასაღების

ბაზრების ათვისება, რამაც უნდა უზრუნველყოს დასაქმების მაღალი დონე, უცხოური ვალუტის შემოდინება, ადგილობრივი ვალუტის სიმყარე-სტაბილურობა და საბოლოო ჯამში, კეთილდღეობის უფრო მაღალი დონე. *„დღევანდელი ტოკვა თვითეულის სახელმწიფოსი, შიგნეული რომ კარგად გავუსინჯოთ, სხვა არა არის რა, თუ არ ის, რომ საპოლიტიკო ეკონომიის ბრძოლის მოედანზედ რაც შეიძლება მომეტებული ადგილი დაიჭიროს, ფართო გზა გაიკაფოს, დიდი არხები გასჭრას სიმდიდრის მოსადინებლად, სხვისი იეფად და ცოტა იყიდოს და თავისი ძვირად და ბლომად გაასაღოს“* (Chavchavadze, 2005).

ვაჭრობის ლიბერალური პოლიტიკა, ფრიტრედერობა გულისხმობს ყველანაირი, სატარიფო თუ არასატარიფო ბარიერების გაუქმებას, სამამულო ბაზარზე უცხოური პროდუქციის უპრობლემოდ შეტანასა და თავისუფალ *ვაჭრობას. „ფრიტრედერობა წარმომდგარია ინგლისურის სიტყვისაგან free trade და სიტყვა-სიტყვით რომ ითარგმნოს, ჰნიშნავს: აღებ-მიცემობის თავისუფლებას. მოძღვრება მეცნიერობისა, რომელიც ჰქადაგებს აღებ-მიცემობის თავისუფლებასა, იმაში მდგომარეობს, რომ სააღებ-მისაცემო საქონელი, შინაური თუ გარედამ შემოსული, ყოველის ბაჟისა და გადასახადისაგან დახსნილი იყოს და არა რომელისამე კანონმდებლობისაგან შეხუთული არ უნდა იქმნას“* (Chavchavadze, 2005).

პროტექციონისტული პოლიტიკა კი მიმართულია სამამულო ბაზარზე უცხოური პროდუქციის შეზღუდვისაკენ, უცხოელი კონკურენტებისა და კონკურენციისაგან ეროვნული წარმოების დაცვის მიზნით. *„იგი (პროტექციონიზმი) იქიდამ არის წარმომდინარი, რომ შინაურს მრეწველობას მოპირისპირე მოაცალოს შინაურს ბაზარში და მით თვით ამ ცილობისაგან განთავისუფლებულს მრეწველობას ფეხი აადგმევინოს და თავის ერს ერთი წყარო სარჩო-საბადებლის შოვნისა მოუმატოს“* (Chavchavadze, 2005).

პროტექციონისტული პოლიტიკის გასატარებლად გამოიყენება სატარიფო ბარიერები (იმპორტზე საბაჟო ტარიფის დაწესება), არასატარიფო ბარიერები (აკრძალვა, კვოტირება, ლიცენზირება) და შერეული ბარიერები (სატარიფო და არასატარიფო ბარიერების ერთდროული გამოყენება).

ილია გარკვეულწილად იზიარებს პროტექციონიზმის მომხრეთა მოსაზრებებსა და არგუმენტებს. რომ, ადგილობრივი წარმოების დაცვა, მისი განვითარების მიზნით, შეამცირებს ერის სიმდიდრის გადინებას. *„რა ვუყოთ, რომ პირველ ხანებში ჩვენი ახლად ფეხადგმული მრეწველობა იმისთანა კარგს და იეფს საქონელს ვერ მოგვაწვდი, როგორსაც ეხლა სხვა ქვეყანა გვაწვდისო. თავი შევიმაგროთ, მოვითმინოთ; ამ პირველ ხანების უკეთურებას და სიძვირეს ჩვენისავე სიკეთისათვის როგორმე გავუძლოთ და დრო მოვა და შინაური ცილობა საქონელსაც გაგვიკარგებს და იეფობასაც ჩამოგვიგდებსო. განკარგებულის და გაძლიერებულის მრეწველობისაგან ჩვენი ერი სიმდიდრის წყაროს გაიჩენს, და თვითონ ქონება ჩვენი, რომელიც ეხლა სხვის საქონლის სყიდვის გამო გარეთ გადის და სხვას მიაქვს, ჩვენვე და ჩვენშივე დარჩებაო“* (Chavchavadze, 2005).

აქ აუცილებლად აღსანიშნავია ერთი ძალზედ მნიშვნელოვანი გარემოება, რაზეც ილია ჭავჭავაძე ჯერ კიდევ მეცხრამეტე საუკუნის მიწურულს მიუთითებდა: რომ ეკონომიკური პოლიტიკა ხშირ შემთხვევაში ეკონომიკურ რაციონალიზმზე არ არის დამოკიდებული და ეკონომიკური პოლიტიკის გამტარებლებს შესაძლოა სულ სხვა მოტივები ამოძრავებდეთ: *„საქმე ის არის, რომ ხშირად ამ სისტემას (პროტექციონიზმს) სხვა განზრახვითაც სჭიდებენ ხელსა და თავს – კი იმ საბუთებით ჰმართულობენ, რაც ზევით მოვიხსენიეთ“* (Chavchavadze, 2005).

რაც შეეხება თავისუფალი ვაჭრობის მომხრეთა არგუმენტებს, ილია მათ სრულად იზიარებდა. *„თავისუფლად მოარული საქონელი, არ-შეხუთული არც ბაჟისა და არც რაიმე ფორმალობისაგან, ყველასათვის ადვილად მოსაპოვებელია და მისაწვდენი, – ჯერ იმის გამო, რომ გახშირებულია, და მერე იეფია, რადგანაც ბაჟისა და ან რაიმე შევიწროებისაგან განვებ ფასაწეული არ არის. მართალიც არის. ბაჟი, დიდია თუ მცირე, განვებ ზედშეკეცილი გადასახადია, და რამოდენადაც იგი დიდია, იმოდენად განვებ აძვირებს საქონელსა“* (Chavchavadze, 2005). *აქედან გამომდინარე, ილიამ ნათლად ჩამოაყალიბა სახელმწიფოს უმთავრესი მიზანი და ამ მიზნის მიღწევის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი საშუალება – თავისუფალი ვაჭრობა: „სახელმწიფო, რომლის მიზეზი და საბუთი არსებობისა სხვა არა არის რა, თუ არ მკვიდრთა კეთილდღეობისათვის მზრუნველობა, უნდა იმასა ჰცდილობდესო, ამბობენ ფრიტრედერობის მომხრენი, რომ ცხოვრებისათვის საჭირო საქონელი ადვილად და იეფად მოსაპოებელი იყოს ყოველის მკვიდრთათვისო, რადგანაც მკვიდრი კაცი მით უფრო ბედნიერია, რამოდენადაც უფრო სავსედ, უფრო მრთლად ჰშოულობს სარჩო-საბადებელსა და რამოდენადაც უფრო ბევრს საჭიროებას ცხოვრებისას იკმაყოფილებს ადვილად და გაუჭირებლადო“* (Chavchavadze, 2005).

კიდევ ერთ ძალზედ მნიშვნელოვანი საკითხი, რომელსაც ილია ჭავჭავაძემ ყურადღება ჯერ კიდევ მე-19 საუკუნის ბოლოს მიაქცია. მას კარგად ესმოდა შრომის დანაწილებითა (სპეციალიზაციით) და შემდგომ უკვე საერთაშორისო ვაჭრობით სარგებლის მიღების შესაძლებლობა, თუმცაღა, იგი გარკვეული სიფრთხილით ეკიდებოდა ამ საკითხებს. 1882 წლის დეკემბრის შინაურ მიმოხილვაში „ბ-ნ მეისნერის პროექტი“ ილია მიუთითებს, რომ ქვეყანა უცხოელ (ხშირ შემთხვევაში მონოპოლისტ) მიმწოდებლებზე ხდება დამოკიდებული და მეორე, გასაღების ბაზრის მხრივაც იგი უცხო ქვეყნის ბაზარზეა დამოკიდებული *„და როცა ის შორი ბაზარი რომელისამე გარემოებით ჩვენთვის დაიკეტება, მშივრები ამოვწყდებითო“* (Chavchavadze, 2006).

ის ფაქტი, რომ ქვეყნის საერთაშორისო ეკონომიკური (მათ შორის ვაჭრობის) ურთიერთობების დაწყება დიდ სიფრთხილესა და ყურადღებას მოითხოვს და რომელზეც

ილია ჭავჭავაძეც მიუთითებდა, სამწუხაროდ, შესაძლებელია ითქვას, რომ არ, ან ვერ იქნა სათანადოდ გააზრებული დამოუკიდებლობის მოპოვების შემდგომ პერიოდშიც. საბჭოთა კავშირის დაშლის შემდეგ რუსეთის ფედერაცია გახდა დამოუკიდებელი საქართველოს საგარეო ვაჭრობის ერთ-ერთი უმთავრესი პარტნიორი. საქართველოს ექსპორტის დიდი ნაწილი (1995 წლიდან 2005 წლის ჩათვლით საშუალოდ 22,8% – საქართველოს სტატისტიკის ეროვნული სამსახური) სწორედ რუსეთზე მოდიოდა. 2006 წლის 27 მარტს, რუსეთმა აკრძალა ქართული და მოლდოვური ღვინოების იმპორტი (იმავე წლის მაისში ასევე აიკრძალა ქართული მინერალური წყლების იმპორტიც). ოფიციალურ მიზეზად დასახელდა ის, რომ ქართული ღვინო არ შეესაბამებოდა სანიტარულ მოთხოვნებს. არაოფიციალურ მიზეზად კი ჟღერდებოდა ის, რომ ამ გზით, ვაჭრობის ბერკეტების გამოყენებით კრემლი ახდენდა პოლიტიკურ ანგარიშსწორებას (Chivers, 2006). აღნიშნულმა აკრძალვამ ძალზე უარყოფითი გავლენა იქონია როგორც ქართულ ექსპორტზე, ასევე მევენახეობა-მეღვინეობაზეც. 2005 წლისთვის ქართული ღვინის ექსპორტი 81.328 მლნ აშშ დოლარს შეადგენდა, 2006 და 2007 წლებში კი შესაბამისად, 41.050 და 29.197 მლნ აშშ დოლარს (საქართველოს სტატისტიკის ეროვნული სამსახური).

თანამედროვე მსოფლიოში, საბედნიეროდ, შესაძლებელია საქართველოს ექსპორტის დივერსიფიცირება. ამას ასტიმულირებს საქართველოსა და ევროკავშირს შორის 2014 წელს დადებული ასოცირების ხელშეკრულება, რომელიც ასევე მოიცავს მოიცავს ღრმა და ყოვლისმომცველი თავისუფალი ვაჭრობის სივრცის (Deep and Comprehensive Free Trade Area — DCFTA) ჩამოყალიბებას (ASSOCIATION). აღნიშნული შეთანხმება გზას უხსნის ქართულ პროდუქციას ევროკავშირის ბაზრისკენ. დიდი მნიშვნელობა ენიჭება ასევე საქართველოსა და ჩინეთს შორის 2017 წელს დადებულ თავისუფალი ვაჭრობის ხელშეკრულებას (FREE). უკანასკნელ წლებში განუხრელად იზრდება საქართველოს ექსპორტი ჩინეთში და შეიძლება ითქვას, რომ ჩინეთი იქცა საქართველოს ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს ვაჭრობის პარტნიორად.

დაბოლოს, შეგვიძლია დავასკვნათ, რომ ილია ჭავჭავაძე: კარგად ერკვეოდა ვაჭრობის პოლიტიკის არსსა და მიმართულებებში; მას კარგად ესმოდა, რომ ქვეყნისთვის, მისი ეკონომიკური გაძლიერებისათვის ძალზედ მნიშვნელოვანია ლოგიკური, რაციონალური ეკონომიკური პოლიტიკის შერჩევა; გამართულად მსჯელობდა ორივე მიმართულების, პროტექციონისტულისა და ფრიტრედერულის თვისებების, დადებითი და უარყოფითი მხარეების, ქვეყნის ეკონომიკასა და საზოგადოების კეთილდღეობაზე მათი შესაძლო გავლენის შედეგების შესახებ; დასაბუთებული მსჯელობითა და არგუმენტირებით ილია ფრიტრედერობის, თავისუფალი ვაჭრობის მომხრეა, რამეთუ *„ქვეყნისათვის, ყველასათვის, ერთნაირად ღია ბაზარი უმჯობესია. იმიტომ რომ ყოველის კაცისათვის ისა სჯობია, საშუალება ჰქონდეს საჭირო საქონელი იქ და იმისგან იყიდოს, საცა და ვისაც უფრო კარგი საქონელი აქვს და უფრო იეფი ჩემ-შენაობის გაურჩევლად"* (Chavchavadze, 2005); ვაჭრობის პროტექციონისტულ პოლიტიკას ორპირ მახვილს უწოდებდა, რომელიც ერთი პირით სხვა ქვეყნებს ვნებს, ხოლო მეორეთი კი საკუთარ თავს.

## ლიტერატურა/REFERENCES


Chavchavadze, I. (2006). Customs policy in Europe, Free Trade and Protection. The Complete Collection of Twenty Volumes, Volume IX. Ilia Foundation, p. 385-401. (in Georgian).

Chavchavadze, I. (2005). Internal Review. Mr. Meisner›s project. Complete Collection of Twenty Volumes, Volume VII. Ilia Foundation, p. 26 - 79. (in Georgian).

Chivers, C. J. (2006). "A Russian ‹Wine Blockade› Against Georgia and Moldova", The New York Times, APRIL 6. https://www.nytimes.com/2006/04/06/world/europe/a-russian-wine-blockade-against-georgia-and-moldova.html

Krugman, P., Obstfeld, M., Melitz, M. (2017) International Economics: Theory and Policy (10th Edition), Scienttific Editor and Editor-in chief of the Georgian Translation Silagadze A., Published by Tbilisi State University, Tbilisi (in Georgian).

Silagadze, A., Atanelishvili, T., Silagadze N. (2010) Economic Doctrines. Georgian National Academy of Sciences, Tbilisi (in Georgian).

Silagadze, A., Atanelishvili, T. (2010). Aspects of economic doctrines in Georgia. Peninsula University of Technology, Business and Informatics. San Francisco (USA).

Veshapidze, Sh. (2016) Ilia Chavchavadze›s Economic Views on Open Economy Orientation: «Free trade and Protectionism», Tbilisi: Science and Life N1 (13), p. 47-52. (in Georgian).

ASSOCIATION AGREEMENT BETWEEN THE EUROPEAN UNION AND GEORGIA (in Georgian). https://matsne.gov.ge/ka/document/view/2496959?publication=0

FREE TRADE AGREEMENT BETWEEN THE GOVERNMENT OF GEORGIA AND THE GOVERNMENT OF THE PEOPLE'S REPUBLICOF CHINA (in Georgian).

http://www.economy.ge/uploads/files/2017/foreign_trade/tavisufali_vachrobis_shetanxmeba_georgia_china/shetankhmeba_2018/1_china_georgia_fta_geo.pdf

JEL Classification: B10, B17, B29 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.026

# THE FIRST INTERNATIONAL TREATY OF THE DEMOCRATIC REPUBLIC OF GEORGIA AND ITS ECONOMIC ASPECTS

**SIMON TAVARTKILADZE**

**Doctor of Economics**

European University's Institute for Research of
Economic and Social Problems of Globalization, Georgia
amiran_reg@hotmail.com

**Abstract.** The first international treaty of the Democratic Republic of Georgia was concluded two days after Georgia›s declaration of independence on May 28, 1918.

Under this agreement, Georgia received a kind of «guarantee of favor» from the German Empire that it would protect the international recognition of the newly established Democratic Republic of Georgia.

Declaring independence for the country is an important but still not sufficient event. Given the difficult economic and social background, the government of the Democratic Republic of Georgia had to prove that the country could maintain and strengthen its independence.

The "Poti agreement" was not the only first international treaty of the Democratic Republic of Georgia, but also the determination of the content of all further international actions. As far as Germany was presented as a party, it was significant for other countries as well, thus practically obligatory for the allied countries of Germany.

The existence of the treaty of Georgia was crucial and the establishment of independence, de facto and de jure recognition of the country was considerable for other countries.

It is also quite clear that Germany was driven not only by political but also by economic interests in Georgia. But according to overall perception, these interests did not infringe Georgia›s sovereignty and were not inconsistent with its national aspirations; Germany considered Georgia not as a satellite but as a partner with whom the cooperation was based on principles acceptable for both countries.

However, given the substance of the treaty, German stated obvious attraction and strong support towards small and weak country Georgia. Especially in problem solving and overcoming crisis in economic, industrial, trade, transport, mining, budget-finance, food provision, etc.

Thus, supported definition and establishment of geo-political and geo-economic space of the country.

**KEYWORDS:** INTERNATIONAL TREATY, DEMOCRATIC REPUBLIC OF GEORGIA, GEO-ECONOMIC SPACE.

***For citation:*** Tavartkiladze, S. (2020). The First International Treaty of the Democratic Republic of Georgia and its Economic Aspects. *Globalization and Business, №9,* pp. 207-217 (In Georgian). https://doi.org/10.35945/gb.2020.09.026

JEL Classification: B10, B17, B29 https://doi.org/10.35945/gb.2020.09.026

# გლობალურ ეკონომიკურ სივრცეში საქართველოს პოზიციონირების პირველი მცდელობა

## (საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის პირველი საერთაშორისო ხელშეკრულება და მისი ეკონომიკური ასპექტები)

**სიმონ (ამირან) თავართქილაძე**
**ეკონომიკის დოქტორი**
ევროპის უნივერსიტეტის გლობალიზაციის
ეკონომიკური და სოციალური პრობლემების
სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი, საქართველო
amiran_reg@hotmail.com

**საკვანძო სიტყვები:** საერთაშორისო ხელშეკრულება, საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკა, გეოეკონომიკური სივრცე.

***ციტირებისთვის:*** თავართქილაძე, ს. (2020). გლობალურ ეკონომიკურ სივრცეში საქართველოს პოზიციონირების პირველი მცდელობა. *გლობალიზაცია და ბიზნესი, №9*, გვ. 207-217. https://doi.org/10.35945/gb.2020.09.026

საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის პირველი საერთაშორისო ხელშეკრულება საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხადებიდან ორი დღის შემდეგ 1918 წლის 28 მაისს დაიდო.

მისი სრული სახელწოდებაა „დროებითი შეთანხმება საქართველოსა და გერმანიას შორის წინასწარი ურთიერთდამოკიდებულების დამყარების შესახებ“.

ზოგიერთი მკვლევარი შესაძლოა შემეკამათოს კიდეც თუნდაც სათაურის მიხედვით „შეთანხმება ურთიერთდამოკიდებულების დამყარების შესახებ“ არ შეიძლება განხილული იქნას საერთაშორისო ხელშეკრულებად. რომ შეთანხმება სხვაა და ხელშეკრულება სხვა. აქ პასუხი მარტივია, კლასიკური სოციალურ და პოლიტიკურ ტერმინთა ენციკლოპედიური განმარტებით „საერთაშორისო ხელშეკრულება – ორი ან რამდენიმე სახელმწიფოს ან სხვა სუბიექტების შეთანხმება უფლებათა და ვალდებულებათა ჩამოყალიბების, შეცვლის ან გაუქმების შესახებ. ასეთ შეთანხმებას შეიძლება ეწოდოს კონვენცია, პაქტი, ოქმი, ხელშეკრულება, შეთანხმება და სხვ., მაგრამ მიუხედავად სახელწოდებისა, მათი იურიდიული ძალა თანაბარია.“ (Social ...2004).

საერთაშორისო სამართლის დეფინიციასთან დაკავშირებით საერთაშორისო ხელშეკრულება – როგორც წესი ნიშნავს ხელშეკრულებას იმ ქვეყნებს შორის, რომლის მხარედ მხოლოდ საერთაშორისო სამართლის სუბიექტად აღიარებული სახელმწიფოები არიან. საქართველოს შემთხვევაში კი დამოუკიდებლობის გამოცხადებიდან ორი დღის შემდეგ საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის არც დე ფაქტო და არც დე-იურე აღიარება არცერთი ქვეყნიდან არ ჰქონია. უფრო მეტიც ამ შეთანხმების მონაწილე მხარემ გერმანიამ საქართველო დე-ფაქტო –1918 წლის 10 ივნისს აღიარა. ხოლო დე-იურე –1920 წლის 24 სექტემბერს.

ამ კონტექსტში ვერ დავეთანხმები საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის შესანიშნავ მკვლევარს პროფესორ ოთარ ჯანელიძეს, რომელიც თავის ნარკვევებში აღნიშნავს: „აქ შეიძლებოდა განგვეხილა 1918 წლის 28 მაისს ფოთში გაფორმებული გერმანია-საქართველოს ხელშეკრულების ცალკეული მუხლები, გაგვეანალიზებინა ისინი და სხვ., მაგრამ ეს ხელშეკრულებაც ორ ქვეყანას შორის ომის მდგომარეობიდან გამომდინარე სამხედრო, ფინანსურ და სავაჭრო პრობლემებს აწესრიგებდა და არ ითვალისწინებდა ურთიერთობის სამართლებრივ პრინციპებს“ (Janelidze, 2018:78)

აზრთა სხვადასხვაობის მიუხედავად, პირველსა და მეორე მსოფლიო ომს შუა მოღვაწე მკვლევარებს საერთაშორისო სამართლის ამ დეფინიციასთან დაკავშირებით პრობლემა არ შექმნიათ. ისტორიული პოლიტიკური პროცესების დინამიკური ხასიათი ხშირად წარმოშობს შეუთავსებლობას პოლიტიკური სუბიექტის რეალურ არსებობასა და მის ლეგიტიმაციას შორის. უკვე მაშინაც არსებობდა მცირე რაოდენობის სახელმწიფოებრივი წარმონაქმნები, რომელთაც სხვა ქვეყნების სახელმწიფოებრივი აღიარების სტატუსი არ ჰქონდათ. პოზიტივისტთა დომინანტური დოქტრინის თანახმად, ისინი თანხმდებოდნენ, რომ საერთაშორისო სამართალი სახელმწიფოთა შორის ურთიერთობის დარეგულირების საშუალებაა.

ამ შეთანხმების მიხედვით, საქართველომ გერმანიის იმპერიისაგან მიიღო ერთგვარი „კეთილგანწყობის გარანტია“, რომ ის დაიცავდა და პროტექციას გაუწევდა ახლად

შექმნილ საქართველოს დემოკრატიულ რესპუბლიკის საერთაშორისო აღიარებას.

„დიდი მტკიცება არ სჭირდება იმ ფაქტს, რომ გერმანია საქართველოში არც მთლად უანგაროდ მოქმედებდა და მას აქ საფუძვლიანი სტრატეგიული, ეკონომიკური თუ პოლიტიკური ინტერესები ამოძრავებდა. მაგრამ მთავარი ის იყო, რომ ეს ინტერესები არ ლახავდა საქართველოს სუვერენიტეტს და ნაკლებ ეწინააღმდეგებოდა მის ეროვნულ მისწრაფებებს; გერმანია ქართულ სახელმწიფოს თავის არა სატელიტად, არამედ პარტნიორად მიიჩნევდა, რომელთანაც თანამშრომლობა ორივე ქვეყნისათვის მისაღებ და ხელსაყრელ პრინციპს ეფუძნებოდა.

აქვე ერთი საგულისხმო ფაქტიც: გერმანელების საქართველოში ყოფნის პერიოდში მოქმედებდა შეთანხმება, რომლის მიხედვით, დაწესებული იყო ადგილობრივი ფულის ერთეულის – ბონისა და გერმანული მარკის გაცვლითი კურსი თანაფარდობით: „1 მარკა უდრის 1 მანეთსა და 25 კაპიკს. ქართული პრესის თანახმად, ამ კურსით მარკის შეძენა შეეძლო, როგორც მთავრობას, ისე კერძო პირებს და ბონის ინფლაციას არ უმოქმედია გაცვლით კურსზე." (Sakhalkho Sakme ,1919).

„გერმანიის მთავრობამ 1918 წლის აგვისტოში ქართველი მოსწავლეებისათვის 10 სტიპენდია დააარსა. თითო მათგანი 15 ათას მარკას შეადგენდა, ბავარიის ეტტალის მონასტერმა კი რამდენიმე ქართველი ბავშვი საკუთარი ხარჯით გიმნაზიაში მიაბარა; გერმანელების აქ ყოფნის დროს ქართველი ხალხის საქმიანობას... ღრმა რწმენის მადლი ეტყობოდა... სხვები რომ პატივს გვცემდნენ, – ჩვენც ვიმსჭვალებოდით საკუთარის პატივისცემით. გერმანია თავის საქციელით აქ ყველას აჩვენებდა, რომ სახელმწიფოში იმყოფებოდა. ჩვენი ხალხიც იზრდებოდა ამ საჭირო გრძნობასა და შეგრძნებაში". – წერდა ნაციონალისტთა გაზეთი „სალი კლდე". (Sali Klde,1919)

იმისთვის, რომ თუნდაც ზოგადად გავიაზროთ ამ ხელშეკრულების მნიშვნელობა, უფრო მეტიც – მისი ისტორიული აუცილებლობა, გავიხსენოთ, რომ საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის გამოცხადების მომენტისათვის მსოფლიოში თავისი მაშტაბითა და შინაარსით უდიდეს კაპიტალისტურ სახლმწიფოთა ორ ჯგუფს შორის მიმდინარე უმნიშვნელოვანესი პოლიტიკური პროცესი – პირველი მსოფლიო ომი.

ცალკე სამსჯელოა საქართველოს აქტიური თუ პასიური როლი და ადგილი ამ მოვლენებში, თუმცა ისტორიული ფაქტის კონსტანტირებისათვის ისიც უნდა გავიხსენოთ, რომ 1918 წლის 3 მარტს ბრესტ-ლიტოვსკში უკვე „საბჭოთა" რუსეთმა გერმანიის იმპერიასთან და მის მოკავშირეებთან (ავსტრია-უნგრეთი, ბულგარეთი, თურქეთი) დადო სეპარატიული ზავი. რომლის პირობების თანახმად რუსეთის არმიას უნდა დაეტოვებინა 1878 წლიდან რუსეთის იმპერიის შემადგენლობაში მყოფი იმჟამინდელი ტერიტორიულ-ადმინისტრაციული დაყოფით – ბათუმის, ყარსის და არტაანის მხარე (ოკრუგები). თუმც ზავის პირობებში აღნიშნული იყო, რომ ამ „ოკრუგების" მოსახლეობას თავად უნდა გაერკვია საკითხი თუ რომელი სახელმწიფოს (ოსმალეთის თუ რუსეთის) შემადგენლობაში სურდა ცხოვრება. მაგრამ, ამავე ხელშეკრულებაში იყო საკმაოდ არაორაზროვანი პირობა, რომ ხსენებული „ოკრუგების" თვითგამორკვევის პროცესში უპირატესობა ოსმალეთს ენიჭებოდა.

ოსმალეთი ამ მხარეებში მოსახლეობის თვითგამორკვევის პროცესის წარმართვას არც აპირებდა და უარს აცხადებდა მოკავშირეთა წინადადებაზე – მოლაპარაკება ეწარმოებინა, იმ მოტივით, რომ ამიერკავკასია დამოუკიდებელი სახელმწიფო არ არის, ის რუსეთის ნაწილია და მოითხოვეს ბრესტ-ლიტოვსკის ხელშეკრულების უპირობოდ ცნობა.

მიუხედავად ზემოთაღნიშნულისა, გერმანიის ძალისხმევით 1918 წლის 14 მარტს ტრაპიზონში დაიწყო მოლაპარაკება. თბილისში ამიერკავკასიის სეიმმა ოსმალეთთან მოლაპარაკების შეუძლებლობა და შეწყვეტის გადაწყვეტილება მიიღო. საპასუხოდ ოსმალეთის არმიამ 1918 წლის 1 აპრილს ბათუმის და სამცხე-საათაბაგოს ოკუპაციაც მოახდინეს. **„თურქებმა აჭარაში ქართული ადმინისტრაცია გააუქმეს, ქუჩებს სახელებიც კი გაუთურქულეს."** (Chumburidze, 2003:115)

**ამიერკავკასიის მთავრობა, ქართული მხარე რეალურ გამოსავალს ეძებდა, ქვეყანა გარდაუვალი საფრთხის წინაშე იდგა. ოსმალეთი აგრესიულ გეგმებს არ მალავდა და არც დათმობას აპირებდა. „თურქეთის აგრესიული გეგმები ნათლად გამოვლინდა ტრაპიზონის (1918 წ. მარტი) და ბათუმის (1918 წ. მაისი) საზავო კონფერენციებზე. რეალური ძალა, რომელიც საქართველოს თურქეთისაგან დაიცავდა, მხოლოდ გერმანია შეიძლებოდა ყოფილიყო.**

1918 წლის 22 აპრილს ამიერკავკასიის სეიმმა გამოაცხადა დამოუკიდებელი სახელმწიფოს – ამიერკავკასიის დემოკრატიული ფედერაციული რესპუბლიკის შექმნა. ამის შემდეგ ოსმალეთს თითქოსდა ვეღარ უნდა წამოეყენებინა ის არგუმენტი, რომ ამიერკავკასია დამოუკიდებელი სახელმწიფო არ იყო. მაგრამ ოსმალებმა ამჯერად ახალებური ინტერპრეტაცია წარმოადგინეს: ამიერკავკასიის დემოკრატიული ფედერაციული რესპუბლიკა ბრესტ-ლიტოვსკის ხელშეკრულების დადების მომენტში სახელმწიფო არ იყო, ამიტომ მას არა აქვს უფლება მოითხოვოს ხელშეკრულების პირობების შეცვლა. ვითარება უკიდურესად დაიძაბა. ოსმალეთის არმია მდინარე ჩოლოქთან იდგა. მთელი სამხრეთ საქართველო ბორჯომამდე და სომხეთის უდიდესი ნაწილი ოსმალეთის ჯარების მიერ იყო ოკუპირებული. ოსმალეთის არმიის მოსალოდნელი შემოტევის შეჩერებისათვის ამიერკავკასიის დემოკრატიული ფედერაციული რესპუბლიკას არანაირი შესაძლებლობა არ გააჩნდა. უფრო მეტიც აზერბაიჯანი ოსმალეთს აგრესორად არც განიხილავდა, სომხეთი

იმ დროისათვის აშკარად ანგლოფილურ დამოკიდებულებას გამოხატავდა, ხოლო საქართველო გერმანიის იმპერიის მოიმედე იყო.

**„საქართველო რთულ მდგომარეობაში აღმოჩნდა. ქვეყნის ბედი დამოკიდებული იყო სწორ არჩევანზე, რომელსაც მიიღებდნენ საქართველოს დამოუკიდებლობის მესვეურნი. „საქართველოს ან დამოუკიდებლობა უნდა გამოეცხადებინა, ან უნდა გადაეცა ოსმალეთისათვის მოთხოვნილი ტერიტორიები, ანდა ომი უნდა დაეწყო მასთან, რაც კატასტროფას ნიშნავდა... საქართველო გერმანიის იმედით ირჩევდა საუკეთესო გზას.“** (History...2003:116).

გერმანიის სრულუფლებიანმა წარმომადგენელმა გენერალმა ოტო ფონ ლოსოუმ აკაკი ჩხენკელს განუცხადა, რომ „შექმნილ ვითარებაში გერმანიის იმპერია ოსმალეთის აგრესიისაგან ამიერკავკასიის ფედერაციას ვერ დაიცავდა, ხოლო თუ ქართველებს გერმანიის მფარველობა სურდათ მათ უნდა გამოეცხადებინათ სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობა“ (Chumburidze, 2003), ანუ ამიერკავკასიის რესპუბლიკა უნდა დაშლილიყო.

**თავის მხრივ „თურქეთი იძულებული იქნებოდა, დაეთმო გერმანიისათვის, რადგან მსოფლიო ომი ჯერ დამთავრებული არ იყო და მას არ შეეძლო განესაზღვრა, სად და როდის დასჭირდებოდა გერმანიის დახმარება.“** (History...2003:576).

საინტერესოა, 1918 წლის 24 მაისს თბილისში გენერალ კვინიკაძეს აკაკი ჩხენკელის ხელმოწერით, საგანგებო დეპეშის შინაარსი, სადაც ხაზგასმულია რომ საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხადების კიდევ დაგვიანება გამოუსწორებელ შედეგებს გამოიწვევს.

1918 წლის 26 მაისს ამიერკავკასიის სეიმმა ამიერკავკასიის დემოკრატიული ფედერაციული რესპუბლიკა დაშლილად გამოაცხადა. იმავე დღეს, საღამოს ხუთი საათისათვის, გამოცხადდა საქართველოს დამოუკიდებლობის დეკლარაცია და საქართველოს სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობა აღდგა.

ორი დღის შემდეგ, 1918 წლის 28 მაისს ფოთში ხელმოწერილ იქნა გერმანია–საქართველოს ხელშეკრულება, რომელიც, ომის მდგომარეობიდან გამომდინარე, ორ ქვეყანას შორის სამხედრო, ფინანსურ და სავაჭრო პრობლემებს აწესრიგებდა.

დამოუკიდებლობის გამოცხადებით საქართველომ გერმანიის დახმარებით თურქეთი აიძულა ბრესტ–ლიტოვსკის ზავის პირობების საპირისპიროდ დაეთმო საქართველოსთვის – ბათუმი და დაებრუნებინა სამცხე ჯავახეთში ოკუპირებული რაიონები თუმცა ამ პროცეს მშვიდად არ ჩაუვლია. უფრო მეტიც პოლიტიკოსების შეთანხმების მიუხედავად 1918 წლის ზაფხულში თურქულ და ქართულ– გერმანულ ნაწილებს შორის შეიარაღებული დაპირისპირებაც კი მოხდა. შეტაკებები აჭარაში მიმდინარეობდა და მასში საქართველოში მცხოვრები გერმანელებიც იღებდნენ მონაწილეობას. საბოლოოდ, სწორედ გერმანიის წყალობით გადაურჩა საქართველო თურქულ ოკუპაციას. მეტიც, გერმანელების ზეწოლის წყალობით ოსმალეთის იმპერიამ აღიარა საქართველოს დამოუკიდებლობა და მისი საზღვრები. ერთ–ერთი პირველი სახელმწიფო, რომელმაც დე–ფაქტო და დე–იურე აღიარება – დასტური მისცა საქართველოს დამოუკიდებლობას თურქეთი იყო – 1918 წლის 3 ივნისი.

კავკასიაში გერმანული ექსპედიციის ხელმძღვანელი ბარონი ფრიდრიხ ფონ კრესენშტაინი თავის მოგონებებში „ჩემი მისია კავკასიაში“ აღნიშნავს, რომ გერმანიამ საქართველოში 19500 ჯარისკაცი შემოიყვანა ქვეყნის დაცვის მიზნით. გერმანია ეხმარებოდა საქართველოს ინსტიტუციების მშენებლობაში, რადგან გერმანია საქართველოს კავკასიაში ლიდერ და საყრდენ ქვეყნად განიხილავდნენ. სწრაფადვე ფორმირებულმა სამხედრო რაზმებმა 1918 წელს დაიკავეს ძირითადი სადგურები და ქართულ ჯართან ერთად წინააღმდეგობა გაუწიეს და შეაჩერეს ოსმალური ოკუპაცია. ამასთანავე ფოთში დადებული ხელშეკრულების პოლიტიკური წონის გავლენით, იმ პერიოდში, არავის შეეძლო საქართველოს ოკუპაცია, მათ შორის არც გერმანიის მოკავშირე – ოსმალეთის იმპერიას.

დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობის თანხმობით საქართველოში შემოვიდა ორი ბავარიული ათასეული, ხოლო

ტფილისი, გენერალ კვინიტაძეს

გადაეცით საქართველოს ეროვნულ საბჭოს პრეზიდიუმს შემდეგი: საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხადების კიდევ დაგვიანება გამოიწვევს გამოუსწორებელ შედეგებს. გერმანალების შუამავლობის ცდა არ მოხერხდა. დაგვრჩენია ერთადერთი: ოსმალოების შემოსევას წინ დავუყენოთ დამოუკიდებელი საქართველო, რომელსაც მხარის დამჭერათ ეყოლება გერმანია. მის წარმომადგენლათ საქართველოს მთავრობასთან იქნება გრაფი შულენბერგი, რომელიც საჭიროა დამოუკიდებლობის გამოცხადებისთანავე იქმნეს ცნობილი... გამზადებულია ხელმოსაწერათ რამოდენიმე დროებითი .შეთანხმება გერმანიასთან... ვუცდი ამ აქტის შესახებ უსწრაფეს ცნობას.

მაისი 24, 1918

თბილისში ბინა დაიდო გერმანიის სამხედრო–დიპლომატიურმა მისიამ გენერალ ფონ კრესის მეთაურობით.

შეთანხმების თანახმად, საქართველოს მთავრობა ნებას რთავდა გერმანიას და მის მოკავშირე ქვეყნებს, იმხანად მიმდინარე მსოფლიო ომის პერიოდში სამხედრო ძალის გადასაყვანად და ტექნიკის გადასაზიდად ესარგებლათ საქართველოს რკინიგზით. ამ საკითხის რეგულირების მიზნით, თბილისში უნდა შექმნილიყო გერმანიისა და მისი მოკავშირე ქვეყნების სამხედრო კომისია გერმანიის ხელმძღვანელობით. საქართველოს რკინიგზის სადგურები და ფოთის ნავსადგური უნდა გაეკონტროლებინათ გერმანელ სამხედროებს, ბერლინში უნდა დაფუძნებულიყო საქართველოს დიპლომატიური წარმომადგენლობა, ხოლო თბილისში – გერმანიისა. ეს წინასწარი შეთანხმება ძალაში შედიოდა ხელმოწერისთანავე.

იმ ეპოქის ცნობილი ქართველი დიპლომატის, ზურაბ ავალიშვილის აზრით, ამ შეთანხმების მთავარი მიზანი იყო გერმანიის საიმპერიო მთავრობის მიერ საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის ცნობა დე ფაქტო. ფოთში ხელი მოეწერა რამდენიმე კონვენციასაც, რომელთა შორისაც იყო:

1) სამხედრო ტყვეთა გაცვლის შესახებ;

2) გერმანიიდან საქართველოში სამხედრო დანიშნულების ტვირთების უბაჟოდ შემოტანის შესახებ;

3) საქართველოს ტერიტორიაზე იმხანად მიმოქცევაში არსებულ ადგილობრივი ფულის ნიშნებთან (ამიერკავკასიის კომისარიატის ბონებთან) ერთად, გერმანიის იმპერიის ფულის ნიშნების, როგორც კანონიერი საგადამხდელო საშუალების, ბრუნვაში დაშვების შესახებ;

4) საქართველოს მთავრობის მიერ მის ტერიტორიაზე მყოფი გერმანული ჯარის სურსათით უზრუნველყოფაში დახმარების შესახებ;

5) საქართველოში მოქმედი გერმანიის სახელმწიფო კომისიის მიერ სურსათის ნაღდ ფულზე შეძენის შესახებ და სხვ.

**ფოთში ხელმოწერილი შეთანხმება იყო საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის მიერ დადებული პირველი საერთაშორისო შეთანხმება.** ზოგიერთი მკვლევარის აზრით, „მისი არაერთი პუნქტი უფრო ხელსაყრელი იყო გერმანიისათვის, მაგრამ ეს დათმობანი აიხსნება გერმანიის იმ უდიდესი დახმარების კომპენსირებით, რომლის მეშვეობითაც საქართველოს ახლად აღდგენილმა სახელმწიფომ თავიდან აიცილა ოსმალეთის ოკუპაციის სავსებით რეალური საფრთხე.“ ვერ დავეთანხმები ასეთ მსჯელობას, განსაკუთრებით მის პირველ ნაწილს – რომ „ხელშეკრულების არაერთი პუნქტი უფრო ხელსაყრელი იყო გერმანიისათვის“.

**„ქ. ფოთში გერმანიის მთავრობის საიმპერიო წარმომადგენელთან წინასწარი ხელშეკრულება წარმოადგენდა გერმანიის მთავრობის მიერ საქართველოს რესპუბლიკის აღიარებისდა მისი ტერიტორიის დაცვის განიზრახვას. შემდგომში 4 ივნისს ქ. ბათუმში ხელი მოეწერა ოსმალეთთან ხელშეკრულებას. ამ გზით დაკმაყოფილდა ქართველი ხალხის ნება ოსმალეთთან ზავის დადების შესახებ და ასევე გადაიდგა პირველი პრაქტიკული ნაბიჯები მოსაზღვრე ქვეყნებთან კეთილმეზობლური ურთიერთობების დასამყარებლად. მიუხედავად იმისა, რომ 4 ივნისს ზავის ზოგიერთი პირობა სამართლიან გულისწყრომას იწვევდა, მთავრობა მაინც იმედოვნებდა, რომ ენერგიული მოქმედებების, დიპლომატიური ნაბიჯების შედეგად მომავალში ქვეყნის ინტერესებს უფრო კარგად დაიცავდა. მთავრობის უპირველესი მიზანი საქართველოს რესპუბლიკის სუვერენიტეტისა და დემოკრატიული წყობილების გარე და შიგა საფრთხისაგან დაცვა გახდა.**

ფოთის ხელშეკრულების საფუძველზე 1918 წლის 27 აგვისტოს გერმანიამ საქართველოს მეორე საფრთხეც აარიდა საბჭოთა რუსეთთან გერმანიის მიერ დადებული დამატებითი ხელშეკრულების მე–15 მუხლში ჩაიწერა რომ, „საბჭოთა რუსეთი თანახმაა, გერმანიამ აღიაროს საქართველოს დამოუკიდებლობა“. ეს კი საქართველოს აძლევდა შესაძლებლობას, გამხდარიყო საერთაშორისო სამართლის სრულფასოვანი წევრი. უფრო მეტიც, შემდგომში როცა 1920 წლის 7 მაისს **მოსკოვის ხელშეკრულება** დაიდო საბჭოთა რუსეთსა და საქართველოს დემოკრატიულ რესპუბლიკას შორის, რუსეთმა საქართველოს დამოუკიდებლობა დე იურე ცნო თუმცა, სანაცვლოდ ამ ხელშეკრულებაში ჩაიდო მზაკვრული პირობა, რომ საქართველო საკუთარ მიწაზე საბჭოთა რესპუბლიკის მიმართ მტრულად განწყობილი ძალების ჯარებს არ განალაგებდა.

**ქვეყნისათვის დამოუკიდებლობის გამოცხადება უმნიშვნელოვანესი მოვლენაა, მაგრამ არასაკმარისი მისი შემდგომი განვითარებისათვის სწორი ნაბიჯების გადადგმის გარეშე. აუცილებელი იყო დამოუკიდებლობის შენარჩუნება განმტკიცება. ახალგაზრდა რესპუბლიკის მთავრობას, მძიმე მემკვიდრეობის პირობებში, დიდი პასუხისმგებლობა დაეკისრა. საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის ხელისუფლებას უნდა დაემტკიცებინა, რომ ქვეყანას შეეძლო ეკონომიკური და პოლიტიკური დამოუკიდებლობის პირობებში არსებობა.**

მსოფლიო ომმა სერიოზული ეკონომიკური ზიანი მიაყენა არა მარტო უშუალოდ საომარ მდგომარეობაში მყოფ ქვეყნებს არამედ სხვებსაც. სამხედრო ოპერაციებმა ბევრი სახელმწიფო ხარჯი წარმოშვა, მოიშალა წარმოების, ნედლეულისა და გასაღების ბაზრების სისტემა, ქვეყნების უმრავლესობაში განვითარდა სერიოზული ინფლაციური პროცესები, პროდუქტებზე ფასების ზრდის პარალელურად დააქვეითა მოსახლეობის მსყიდველუნარიანობა და ა.შ..

დამოუკიდებლობის გამოცხადების პირველივე დღიდან საქართველოს მთავრობას მრავალი მნიშვნელოვანი საკითხი, მათ შორის უმწვავესი – ქვეყნის ფინანსური და სურსათით მომარაგების საკითხი უნდა გადაეწყვიტა. სახელ–

მწიფოებრიობის დაცვისათვის ქვეყანას ესაჭიროებოდა საკუთარი ფინანსური და მთლიანობაში სრულიად ახალი ეკონომიკური პოლიტიკის წარმართვა. რისთვისაც სახელ-მწიფო საგადასახადო პოლიტიკის შემუშავება, წარმოების აღორძინება, საერთაშორისო ვაჭრობის ქსელში ჩართვა გადაუდებელი საქმე იყო, თუმცა ამ გზაზეც „ყველაზე უფრო დიდი დამაბრკოლებელი მიზეზი მრეწველობის განვითა-რებისათვის... კაპიტალის უქონლობა იყო" (Sakartvelos Respublika 1918:60).

ომმა სრულიად მოშალა ქართული სამრეწველო პროდუქ-ციისა და ნედლეულის საზღვარგარეთ გატანის შესაძლებ-ლობები. ევროპა ნედლეულის ძირითადი მომხმარებელი ომის ბატალიებში იყო ჩაბმული. ერთი წლის შემდეგ, როცა 14 მარტის სხდომაზე განიხილეს 1918 წლის ეკონომიკის განვითარების გარკვეული შედეგები წარმოჩინდა ის მკვეთ-რად სავალალო მდგომარეობა, რომელიც ყოველწლი-ურად გროვდებოდა. აი რას წერს გაზეთი „საქართველოს რესპუბლიკა": „1919 წლის 1 იანვრამდე (7 თვეში) ხაზინის შემოსავალმა – 96.158.000, ხარჯებმა – 342.244.000, ხოლო დეფიციტმა კი 246.086.000 მანეთი შეადგინა. იმპორტი _ 140.929.260, ექსპორტი 87.494.105 მანეთის ტოლი იყო, ანუ იმპორტი აღემატებოდა ექსპორტს 53.495.085 მანე-თით. ქვეყანა განსაკუთრებით პურისა და შაქრის იმპორტს საჭიროებდა. მრეწველობა თითქმის არ მოქმედებდა. ამ მხრივ, გამონაკლისი ტყიბულის ქვანახშირის საწარმო იყო, რომლის პროდუქციასაც რკინიგზა მოიხმარდა. თუმცა, ქვა-ნახშირის მოპოვება საქართველოში 3.4 მლნ ფუთიდან (1917 წ.) დაეცა 2.2 მლნ ფუთამდე (1919 წ.)"(Sakartvelos Respublika, 1919: N 11 ).

„დიდი იმედების მიუხედავად, სახელმწიფო ქონების გამოყენება ვერ იძლეოდა საჭირო შემოსავალს. აგრარული რეფორმის შედეგად სახელმწიფოს ხელში დაგროვდა 2 მლნ დესეტინა ტყე, 0,5 მილიონამდე დესეტინა სახნავი მიწა, 800 ათასამდე დესეტინა საძოვარი, კურორტები, მადნეული, წყლები. პროგნოზებით ამ ქონებამ 1919 წელს 90 მლნ მანეთის შემოსავალი მისცა ქვეყანას"Ertoba, 1919: 60).

„გლეხებზე სახნავი მიწების კერძო საკუთრებაში გადაცემიდან (თანახმად პარლამენტის დადგენილებისა) უნდა მიეღოთ 200 მლნ მანეთი შემოსავალი. ასეთი ფინან-სური ნაკადები ქვეყნის მდგომარეობას აუმჯობესებდა, მაგ-რამ დეფიციტს ვერ სპობდა. მოსაწესრიგებელი იყო გადასა-ხადების სისტემა, ქონებრივი მდგომარეობა და სხვ. ქვეყნის ფინანსურ მდგომარეობას ამძიმებდა დეფიციტური რკინიგზაც. რკინიგზით სარგებლობდნენ რუსეთის ეშელონები, გერმა-ნელი და ოსმალთა ჯარები, ბოლოს კი ინგლისელები.

ამრიგად, საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხა-დების დღიდან ქვეყანა განიცდიდა ფინანსურ გაჭირვებას: ბიუჯეტი დაცარიელდა, საგარეო სესხები ვერ მიიღეს, შემო-სავლის წყაროები კრიტიკას ვერ უძლებდა, არაგეგმური, გაუთვალისწინებელი ხარჯების დასაფარავად მიმოქცევაში ზედმეტი ბონების გაშვებამ ინფლაცია გამოიწვია, გაუარესდა მოსახლეობის სოციალურ-ეკონომიკური მდგომარეობაც." (Tkeshelashvili,1958:106).

აი რას წერდა გაზეთი „კლდე", 1918 წლის 20 ოქტომბერს ფოთის შეთანხმებაზე „საქართველოს მთავრობამ გადას-წყვიტა მოლაპარაკების გამართვა გერმანიის მთავრობასთან პირველ მნიშვნელობის ეკონომიურ საკითხთა და სესხის მოსაწესრიგებლად." აღნიშნული გაზეთი საერთო გარკვეული შემაჯამებელი ფორმით წარმოადგენს ხელშეკრულების ეკონომიკური ხასიათის მუხლებს. (Klde ,1918: N6 ).

„მუხლი I საქართველოს მთავრობა აცხადებს, რომ ყველა არსებული ან შემდეგში გაყვანილი რკინის გზები საქართველოს ტერიტორიაზე შეადგენს საელმწიფოს სა-კუთრებას და ამ გზების ექსპლოატაცია, აგრეთვე მათი მეთვალყურეობა ეკუთვნის მხოლოდ სახელმწიფოს. აგრეთვე ფოთის ნავსადგური, რომელიც ქალაქის საკუთრებას შე-ადგენს და ეს უკანასკნელი განაგებს მას, გადადის სახელ-მწიფოს გამგეობაში. თუ საქართველოს რკინის გზათა და აგრეთვე ფოთის ნავსადგურის შემოსავალით იქნება უზრუნველყოფილი ასაღებ სესხის პროცენტები, მაშინ დაწეს-დება გერმანულ-ქართული კომისია, რომელსაც დავალე-ბული ექნება კონტროლი გაუწიოს რკინის გზათა და ფოთის ნავსადგურის ექსპლოატაციას.

მუხლი II საქართველოს მთავრობა ვალდებულია კანო-ნიერად გადასცეს სახელმწიფოს მთელი სამთო მრეწვე-ლობითი დამუშავებული, მადნეულობა საქართველოს მიწი-დან ამოღებული, და დამუშავება მათი გადასცეს მხოლოდ სახელმწიფოს კონტროლ ქვეშ მყოფ წარმოებას, რომლის აქციები ეკუთვნის საქართველოს და გერმანიას სანახევროდ.

მუხლი III – საქართველოს მთავრობა ვალდებულია მთელის ომის განმავლობაში მხოლოდ გერმანიას მისცეს ნება საქართველოს ტერიტორიაზე მყოფ ნედლი მასალის ყიდვისა, რაც ქვეყნის შინაურ საჭიროებას გადარჩება, და არ დააბრკო-ლოს ამ მასალის გაზიდვა ან აღკრძალვით, ან განსაკუთ-რებულის ბაჟით.

მუხლი IV გერმანია ვალდებულია რაც შეიძლება „ჩქარა მოაწყოს გემთა მიმოსვლა საქართველოსა და გერმანიას შორის, რაც შეძლებისდაგვარათ გააადვილებს მზა და ნახევრად დამზადებულ საფაბრიკო საქონლის შემოტანას სა-ქართველოში, და შესაძლებელი გაჰხადოს საქართველოში ცხოვრებისათვის საჭირო სურსათის შემოტანა." (Klde ,1918: N6).

დემოკრატიული საქართველოს პირველი მთავრობის დეკლარაცია წარმოადგენდა იმ დოკუმენტს, რომელზეც ქვეყნის მომავლის განვითარების ძირითადი სტრატეგია უნდა აგებულიყო. დეკლარაცია 1918 წლის 15 ივნისს ეროვნული საბჭოს სხდომას განსახილველად წარუდგინა მთავრობის თავმჯდომარემ ნოე რამიშვილმა. (Ertoba 1918: N 119 )

საქართველოს ეკონომიკაში რეფორმების განხორცი-ელების სტრატეგიულ მიმართულებად განისაზღვრა: ფინან-სური მეურნეობის მოწესრიგება, დამოუკიდებელი ფულადი

და საბაჟო სისტემის შექმნა და მათ შორის საკუთარი ფულის მოჭრა; სახელმწიფო კონტროლის ჩამოყალიბება; რიგი პროდუქტების მიმოქცევაზე სახელმწიფო მონოპოლიის გამოცხადება; აგრარული რეფორმის სრულყოფილად ჩატარება და სხვ. მანამდე კი, ვიდრე ეს რთული საქმე მოგვარდებოდა, მთავრობა ყველა ზომას მიმართავდა შიგა და საგარეო სესხების მოსაზიდად." (Kandelaki, 1960:32).

ახალი დემოკრატიული წყობილების გასამტკიცებლად მთავრობა ითვალისწინებდა საერობო თვითმმართველობის შექმნას, სასკოლო გარდაქმნებს, სასამართლო ცენტრალური ადმინისტრაციის და თვითმმართველობის ურთიერთობების განსაზღვრას, სავალდებულო უფასო პირველდაწყებითი სწავლა-განათლების მიღების აუცილებლობას და სხვ.

**ქართულ საზოგადო სივრცეში კარგად ესმოდათ ყოველივეს განხორციელება შეუძლებელი იქნებოდა მყარი სამხედრო პოლიტიკური დაცულობისა და სერიოზული საგარეო ეკონომიკური დახმარების გარეშე. ამიტომ კვლავ და კვლავ ჩნდებოდა ფოთის შეთანხმებაზე დაყრდნობით საქართველოს მთავრობის სურვილი სესხის შესახებ გერმანიის მთავრობასთან მოლაპარაკების გამართვის თაობაზე.**

**1918 წლის 10 ივნისს გერმანიამ დე-ფაქტო სცნო საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკა. აღნიშნულმა ფაქტმა ახალი შესაძლებლობები გააჩინა.**

**მალე ბერლინს ეწვია საქართველოს ოფიციალური დელეგაცია საგარეო საქმეთა მინისტრის ა. ჩხენკელის ხელმძღვანელობით. დაიწყო მომზადება საქართველო-გერმანიის „სამეგობრო, ეკონომიკური და სამართლებრივი ხელშეკრულების." ჯერ კიდევ ფოთში მიღწეული შეთანხმებით, გერმანია ცნობდა და აღიარებდა საქართველოს სახელმწიფოებრივ დამოუკიდებლობას.**

**იმჟამინდელი ქართული პრესა შესაშური ოპერატიულობით აქტიურად ეხმიანება მიმდინარე მოვლენებს, თითქმის ყველა ნომერში ჩნდებოდა სხვადასხვა ინფორმაცია გერმანია-საქართველოს მიმდინარე მოლაპარაკებათა შესახებ.**

**შემდგომში ისტორიკოსები გერმანიასთან სამშვიდობო-სამეგობრო ხელშეკრულების მზადების პროცესს დამოუკიდებლი საქართველოს ევროპისაკენ პირველი ნაბიჯებად შეაფასებენ.**

**ამის შესახებ უაღრესად საინტერესო და სანდო ინფორმაციას წარმოადგენს ქვეყნის პირველი და თვალსაჩინო დიპლომატის ზურაბ ავალიშვილის დღიურები. იმდროინდელი ჩანაწერებიდან. ბერლინში (1918 წლის ივნისი).**

„ახლა, როდესაც გერმანიასთან რეგულარულ მოლაპარაკებებს ვიწყებდით, უპირველეს ყოვლისა გვმართებდა საქართველოს დამუკიდებლობის პრობლემასთან დაკავშირებული ძირითადი პოლიტიკური და ეკონომიკური საფუძვლების წარდგენა. ნიკო ნიკოლაძემ შეადგინა ეკონომიკური მიმოხილვა, მე კი საქართველოს დამოკიდებლობის საკითხის ისტორიული და პოლიტიკური გაშუქება ვიკისრე.

4 ივნისს დავიწყე წერილობითი გადმოცემა იმისა, თუ რისთვის ჩამოვედით აქ და რა სურს საქართველოს. 5 ივნისს საგარეო საქმეთა სამინისტროში საუბარი გვქონდა საიდუმლო მრჩევლებთან ფონ-როზენბერგთან და დოქტორ გეპერტთან; შემდეგ მიგვიღო მინისტრმა ფონ-კიულმანმა, მშვენიერ კაბინეტში, სადაც ჰკიდია ლენბახის შესრულებული ბისმარკის პორტრეტი.

6 ივნისი. როზენბერგთან და გეპერტთან ერთად „ვაღრმავებთ" საქართველოს ფორმალური ცნობის, საქართველოს რუსეთთან ურთიერთდამოკიდებულებისა და სხვა თემებს.

13 ივნისი. საგარეო საქმეთა სამინისტროში შეხვედრა დოქტორ სიმონსთან. ჩვენი თემაა: გერმანიისა და საქართველოს ურთიერთობის შესაძლებელი ფორმა. საქართველოს პოლიტიკური მიზანია: განამტკიცოს თავის სახელმწიფოებრივი არსებობა, გერმანიაზე დაყრდნობით. შექმნას თავისუფალი ეროვნული განვითარების პირობები. აშკარაა, რომ გერმანიასთან კავშირი უნდა იქნეს საკმაოდ მჭიდრო, უბრალო კავშირი არ არის საკმარისი.

16 ივნისი. დელეგაციის „საკრებულომ" მოისმინა ჩემი მემორანდუმი, რომელიც გამოხატავდა – თუ ვინ ვართ ჩვენ და თუ სახელდობრ რა გვსურს გერმანიისგან.

18 ივნისი. სამნი (ჩხენკელი, ნიკოლაძე და მე) სახალხო მეურნეობის სამინისტროს შენობაში ვეწვიეთ სახალხო მეურნეობის სახელმწიფო მდივანს ბარონ ფონ-შტაინს.

21 ივნისი. მე და ჩხენკელი საგარეო საქმეთა სამინისტროში ვართ ნამდვილ საიდუმლო მრჩეველთან დოქტორ კრიგესთან; გადამწყვეტი საუბარი გვაქვს იმის თაობაზე, თუ რამდენად შესაძლებელია გერმანიის მიერ საქართველოს დამოუკიდებლობის ფორმალურად აღიარება.". (Avalishvili, 2011).

**„ფოთში ხელმოწერილი დროებითი შეთანხმებიდან ჩანს, თუ რა მნიშვნელობას ანიჭებდა საქართველოსთან ეკონომიკურ კავშირებს გერმანია. მთავრობასთან მსხვილი მრეწველობისა და ბანკების მჭიდრო კავშირით ეკონომიკური ინტერესების სფეროში მიღწეული შედეგები გზას გვიხსნიდა ჩვენი პოლიტიკური ამოცანების განხორციელებისაკენ.** მოლაპარაკება გერმანული სავაჭრო-სამრეწველო სამყაროს ყველაზე მსხვილ და ყველაზე გავლენიან დაწესებულებებთან უნდა გვეწარმოებინა.

ამ მოლაპარაკების მთავარი თემა თავისთავად იკვეთებოდა, არც გამოგონება იყო საჭირო და არც თავს მოხვევა, ეს იყო ჭიათურის მარგანეცი, რომლის მიმართაც გერმანიის ფირმებს რა ხანია ჰქონდათ თავის ინტერესები და რომლის მნიშვნელობა ევროპის მეტალურგიისთავის საერთოდ ძალიან დიდი იყო. ამ „შავ ქვაზე" აღიმართება გერმანია-საქართველოს ურთიერთობა – ვფიქრობდი მე, და არც უსაფუძვლოდ. ნიკო ნიკოლაძემ შეადგინა განსაკუთრებული მოხსენება საქართველოს ბუნებრივი სიმდიდ-

რეების შესახებ. ეს მოხსენება ეცნობა გერმანიის მთავრობას. მოლაპარაკებას შევუდექით დაუყოვნებლივ, სახალხო მეურნეობის მინისტრ ბარონ ფონ შტეინთან წინასწარი შეხვედრის შემდეგ. რაც შეეხება ჩვენს გარმანელ კონტრაგენტებს, აქ იყო მთელი ე.წ. „მძიმე ინდუსტრია“ ფრიდრიხ კრუპის (ესსენი) აქციონერული საზოგადოება, გელზენკირხენის სამთო წარმოების აქციონერული საზოგადოება და ა.შ. რომელთა მხოლოდ სახელის ხსენებაც კი დიდ ასოციაციას იწვევს გერმანულ სამრეწველო წრეებში.

გადაწყდა მარგანეცის საზღვარგარეთ გატანის საქმის მოგვარება (იგი ჩვეულებრივ, მთლიანად ევროპასა და ამერიკაში გაჰქონდათ) საგანგებოდ შექმნილი აქციონერული საზოგადოების მეშვეობით (ქართული კანონმდებლობის მიხედვით), რომელსაც მონოპოლია ექნებოდა ამ საქმეში.

იმისათვის, რომ ექსპორტი ტექნიკური თვალსაზრისით „უკანასკნელი სიტყვით“ აღჭურვილი ყოფილიყო და საერთოდ, ამ საქმეში გარკვეული ერთიანობისა და გეგმაზომიერებისათვის მიგვეღწია, ერთდროულად კიდევ ორი აქციონერული საზოგადოების დაარსება გადაწყდა: ერთი: ჭიათურა–შორაპნის რკინიგზის მისასვლელი ხაზის ექსპლუატაციისათვის, რომელზეც გადაიტანდნენ მარგანეცს შორაპანამდე, საიდანაც მთავარი ხაზი ფოთამდე მივიდოდა; მეორე კი – ფოთის პორტის ექსპლუატაციისათვის.

სამივე საზოგადოების ხელმძღვანელობას უზრუნველყოფდა ზემოთ დასახელებული დაწესებულებათა ჯგუფი. გერმანიის მხრივ გამოითქმოდა უდიდესი სურვილი მთლიანად აეღოთ თავის ხელში მთელი ეს საქმე. ე.ი. შეექმნათ აქციონერთა შემადგენლობით წმინდა გერმანული საზოგადოება, მაგრამ სამაგიეროდ საქართველოს მთავრობის სასარგებლოდ დაეწესებინათ საკმაოდ დიდი ანარიცხი და საერთოდ ფინანსური მოგება.

რეალურად კი, ქართული დელეგაციის დაჟინებული მოთხოვნით, მიიღეს სხვა სქემა, სახელდობრ, გერმანულთან ერთად, საქართველოს ჯგუფის პარიტეტული მონაწილეობა, აქციონერულ კაპიტალში; ქართულ ჯგუფს უნდა მისცემოდა ერთ–ერთი (სამიდან) სადირექტორო ვაკანსია მმართველობაში და თავმჯდომარეობა (საბჭოთა წევრთა თანაბარი რაოდენობის დაცვით) სამი აქციონერული საზოგადოების თითოეულ საბჭოში. ერთი სიტყვით გერმანულ ჯგუფს უპირატესობა ეძლეოდა აქტიური ადმინისტრაციის მხრივ, ქართულს კი – ზედამხედველობაში, მონაწილეობა თანაბარი რჩებოდა.

ამ საფუძველზე შემდგარი სამი ხელშეკრულება 12 ივლისს იქნა ხელმოწერილი, ისევე, როგორც განსაკუთრებული შეთანხმება სახალხო მეურნეობის სამინისტროსთან (მინისტრის ამხანაგის დოქტორ გეპერტის სახით) გერმანულ სამრეწველო წრეებს, იმავე საფუძველზე, უფლება ეძლეოდათ ჭიათურაში შესდგომოდნენ „მარგანეცის“ ჯერ არარსებული დარგის ექსპლუატაციას, კერძოდ, წყლის ძალის გამოყენებით ფერომანგანუმისა და სხვა შენაერთების გამოდნობას.

**იმავე ოქმში შეტანილი იყო შემდეგი პუნქტი: „საქართველოს მთავრობა აღიარებს ამ ხელშეკრულებებს საბოლოოდ მხოლოდ ფინანსური ხელშეკრულებების დადებისა (რომელთა თაობაზე მიმდინარეობს მოლაპარაკება) და საქართველოს რესპულიკასა და გერმანიის იმპერიას შორის პოლიტიკური დამოუკიდებლობის გარკვევის შემდეგ“.** (Avalishvili, 2011).

„ამ ხელშეკრულებაზე ძირითადი შეთანხმებების შემდეგ, აღინიშნა საზეიმო სადილით, სადაც მასპინძელი იყო მინისტრი ბარონ ფონ–შტეინი. მას ესწრებოდნენ ვიცე – კანცლერი ფონ პაუერი, იმპერიის ფინანსთა მინისტრი და მრავალი სხვა.

ფინანსურ ხელშეკრულებას სესხის თაობაზე გერმანიის უმთავრეს ბანკებთან ხელი საკმაოდ მალე მოვაწერეთ (15 აგვისტოს) ასე რომ, „მარგანეცის ხელშეკრულების“ გაფორმება დამოკიდებული იყო მხოლოდ ჩვენი დიპლომატიური კამპანიის შედეგებზე... ე.ი. უპირველს ყოვლისა გერმანიის მიერ ჩვენს ფორმალურ აღიარებაზე.

გერმანელ მრეწველებთან ხელშეკრულებების ხელმოწერის შემდეგ ბერლინში ჩვენი ჩამოსვლის უახლოესი მიზანი მიღწეულად უნდა ჩაგვეთვალა, რადგან ამ „ნედლეულზე“ ან სხვა რამეზე ლაპარაკს რაღაც საფუძველი მაინც ჰქონდა, მსოფლიოს ყველაზე გამობრძმედილ მთავრობასთან, ევროპის უძლიერეს საქმის კაცებთან და ყველაზე „თანამედროვე“ ბანკებთან.

თეორიულად იგი ჩემი აზრით (იმისათვის ვმუშაობდით ამდენს) საქართველოს ნამდვილად უხსნიდა უცხოეთის კულტურულ კაპიტალთან თანამშრომლობის გზას, რასაც მოჰყვებოდა ბუნებრივი სიმდიდრის ათვისების სწრაფი განვითარება, სამეურნეო ჰორიზონტის გაფართოება, საქმიანი ჩვევების შეთვისება, მუშებისათვის დამატებითი შემოსავლის წყაროს შექმნა... და სხვა.“(Avalishvili, 2011).

**ამ პერიოდში ბერლინში ხელი მოეწერა ოთხ სპეციალურ ხელშეკრულებას, რომელიც ისევე როგორც სხვა შეთანხმებები საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის ფოთის პირველი ხელშეკრულების განზრახულობებიდან გამომდინარეობდა. ეს იყო: შავი ქვის, ჭიათურის რკინიგზისა, ფოთის ნავთსადგურისა და 50 მილიონი საგარეო სესხის შესახებ.**

ეს ხელშეკრულობანი (გერმანულიდან გაზეთის რედაქციის მიერ თარგმნილი ვერსია) ცალ–ცალკე იქნა დაბეჭდილი გაზეთ „კლდე“–ში.

„საქართველოს მთავრობა, რომლის წარმომადგენლებიც არიან გარეშე საქმეთა მინისტრი აკაკი ჩხენკელი და დელეგაციის წევრები დოქტორი ნ. ნიკოლაძე და დოქტორი თავ. ზურაბ ავალიშვილი, ერთის მხრივ, და გერმანიის სახელმწიფო მდივანი სახელმწიფო სამიწათმოქმედო გამგეობისა მისი ამხანაგის დოქტორი გოპპარტიის პირით მეორეს მხრივ, შეთანხმდნენ შემდეგში იმ ხელშეკრულებათა შესახებ, რომელნიც დადებულია „საქართველო სამარგანეცო სააქციონერო საზოგადოებისა“, „ჭიათურის რკინის გზის სააქციონერო საზოგადოებისა“ და „ფოთის ნავსადგუ-

რის საექსპლოატაციო სააქციონერო საზოგადოების“ დასაარსებლად საქართველოს მთავრობასა და შემდეგ გერმანულ ფირმათა შორის:

1) „გერმანია ლიუქსემბურგის სამთო მრეწველობისა და სამადნოსააქციონერო საზოგადოება“, რომლის წარმომადგენლები არიან სამთო მრეწველობის დირექტორი ასესორი ი.დ. ესმან ვენცელი,

2) „კრუპპის სააქციონერო საზოგადოების ფირმა“, რომლის წარმომადგენელი არის ასესორი დოქტორი მაქს ვომბერგი,

3) „გელზენკირხენის სამთო-მრეწველობის სააქციონერო საზოგადოება გელზენკირხენი”, რომლის წარმომადგენელია დირექტორი გუგო შაივარი,

4) „სააქციონერო საზოგადოება პამბორნი“ რომლის წარმომადგენელია ფრიზ ტისსანი,

5) „სამთო მრეწველობის და სამადნო სააქციონერო საზოგადოება ებერჰაუზენი“, რომლის წარმომადგენელია დირექტორი ოტტო ჰოლცი, და

6) „კავკასიის სამადნო საზოგადოება ჰამბურგი“ რომლის წარმომადგენელია სიგიზმუნდ ვერენდა.“ ( Klde,1918: N6)

ამ ხელშეკრულების თანახმად საქართველოს სახელმწიფოს ექნებოდა სამთო მრეწველობის საჭიროებისა და მიზნებიდან გამომდინარე სახელმწიფოს წილების სარგებლობის და ადგილობრივი კანონების გამოცემის უფლება.

საყურადღებოა ისიც, რომ ამავე ხელშეკრულებაში დარგის შემდგომი განვითარების ფერომარგანეცის და სხვა შენაერთების ადგილზე გადამუშავების უფლებას საქართველოს მთავრობა უპირატესად მისცემდა ზემოთ აღნიშნულ გერმანულ საწარმოებს იმავე საფუძველთა ძალით და წილობრივი მონაწილეობით, რაც მათ გააჩნდათ ქართულ სამარგანეცო საზოგადოებაში.

ამასთან, საქართველოს სამიწათმოქმედო სამინისტრო იტოვებდა საერთო კაპიტალის 40%-ს, ფოთის ნავსადგურის საექსპლოატაციო სააქციონერო საზოგადოებას სამარგანეცო ვაჭრობიდან, აგრეთვე სხვა სამრეწველო და სავაჭრო სანაოსნო საზოგადოებიდან.

ცალკე მუხლად განსაზღვრული იყო ამავე წლის 1-ელ ოქტომბრამდე ბერლინის სამარგანეცო საზოგადოების მიერ შეძენილი, მაგრამ ომის გამო არ გატანილი მარგანეცის ექსპორტირების დაბეგვრის წესი. აღნიშნულია, რომ – ამ მარგანეცის რაოდენობაზე არ ვრცელდება „საქართველოს სააქციონერო საექსპორტო საზოგადოების მონოპოლიური უფლება; იგი შეიძლება გატანილ იქნას დაუბრკოლებლივ ამ საზოგადოების მიერ შემდეგშიაც. ხოლო, მარგანეცი და მარგანეცული კონცენტრატები, რომელიც გაიზიდება ბერლინის სამარგანცო საზოგადოების მიერ 1918 წლის 1 ოქტომბრის შემდეგ, იბეგრება სრულად საქართველოს სახელმწიფოს ყველა იმ გადასახადებით, რომელსაც ახდევინებდენ ქართულ სამარგანცო საზოგადოებას და ფოთის ნავთსადგურის საექსპლოატაციო საზოგადოებას. ასევე გერმანული ფირმები გადაიხდიდენ ფოთის ნავთსადგურის ტერიტორიით და გადატვირთვის მოწყობილობით სარგებლობის დადგენილ გადასახადებს.

ხელშეკრულება ხელმოწერილი იქნა მაგრამ მის ამოქმედებას განსაზღვრული ქონდა ერთი ძირითადი პირობა „საქართველოს მთავრობა სცნობს ამ ხელშეკრულობებს თავისთვის სავალდებულოდ მაშინ, როცა შესდგება შეთანხმება სესხის თაობაზე და როცა გამოირკვევა საქართველოს რესპუბლიკის და გერმანიის იმპერიის პოლიტიკური დამოკიდებულებანი. „აქ იგულისხმება 50 მილიონი მარკის სასესხო ვალდებულება და გერმანიის მიერ დემოკრატიული საქართველოს დე ფაქტო და დე იურე აღიარება.

**ამ ხელშეკრულებებით საფუძველი ეყრებოდა პარტნიორულ ეკონომიკურ თანამშრომლობას, რომელიც ორივე ქვეყნისათვის მისაღებ და ხელსაყრელ პრინციპებს ეფუძნებოდა. ფერომანგანუმი უაღრესად მოთხოვნად ნედლეულს წარმოადგენდა გერმანიისათვის და ამ ქვეყნის ცნობილი, მდიდარი კაპიტალის მქონე და თანამედროვე ტექნიკური შესაძლებლობების ფირმების ჩართვა ქართული სამთამადნო მრეწველობაში უაღრესად მომგებიანი იქნებოდა ჩვენი ქვეყნისათვისაც.**

**ამ წლებში ორ ქვეყანას შორის მოქმედებათა მარტივი ანალიზითაც კარგად სჩანს, რომ გერმანიას საქართველოსთან მიმართებაში საფუძვლიანი სტრატეგიული, ეკონომიკური და პოლიტიკური ინტერესები ამოძრავებდა, ამასთან ეს ინტერესები არ ლახავდა საქართველოს სუვერენიტეტს და არ ეწინააღმდეგებოდა ქართველი ხალხის ეროვნულ მისწრაფებებს, ხელს შეუწყობდა ქვეყნის ეკონომიკურ განვითარებას.**

**გერმანელები არ ჩარეულან საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის საშინაო საქმეებში, მათ საქართველოს დამოუკიდებლობის გარანტობა იკისრეს და დანაპირები პატიოსნად შეასრულეს. ამავე დროს გერმანელებს უარი არ უთქვამთ საქართველოს ბუნებრივი და მატერიალური რესურსების გამოყენებაზე, მაგრამ ყოველივე ორმხრივი ინტერესების დაცვით, „ნაცვალგებითა და სათანადო ანაზღაურებით.“**

საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის ფინანსთა და ვაჭრობა-მრეწველობის მინისტრი კონსტანტინე კანდელაკი წერდა: „თუ გერმანელებმა ჩვენთან შემოსვლით და აქ ყოფნით იმ დროს რითიმე ისარგებლეს, სამართლიანობა მოითხოვს ითქვას, რომ ყველაფრის ანგარიში რიგიანად გაასწორეს. სხვათა შორის, რესპუბლიკის ფინანსთა სამინისტროსთან შეთანხმებით თავიდანვე დაწესებული პარიტეტი ჩვენი ფულის და გერმანულ მარკას შორის მათი ჩვენში ყოფნის დროს არ შეუცვლიათ და მთელ თავის ხარჯების დასაფარავ ვალუტას მხოლოდ სახელმწიფო საკრედიტო დაწესებულებათა საშუალებით ახურდავებდნენ“. (Kandelaki, 1960: 5).

ფოთის ხელშეკრულების მნიშვნელობაზე საუბრობს თავის ნაშრომში საქართველოს პირველი რესპუბლიკის



**ზურაბ ავალიშვილი:**

> ამ ხელშეკრულების წყალობით (იგულისხმება ფოთის ხელშეკრულება) საქართველო თავიდან იცილებდა თურქეთის მხრიდან მოსალოდნელი ოკუპაციის უღელს, და არავის გარდა გერმანიისა, არ შეეძლო, 1918 წლის ზაფხულში მაინც, ეს მოემოქმედნა. გერმანია გამოვიდა საქართველოს სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობის ნათლიათ – და იმ წუთში მხოლოდ მას შეეძლო ეს როლი შეესრულებინა. მხოლოდ მისი დახმარებით კითხვამ მიიღო საერთაშორისო მნიშვნელობა

გამოჩენილი დიპლომატი ზურაბ ავალიშვილი და აღნიშავს შემდეგს:“

თუმცა **ამ ხელშეკრულებებს არ ეწერა სრულფასოვანი განხორციელება. 1918 წლის 11 ნოემბერს, გერმანიის რევოლუციის დაწყებიდან ორი დღის შემდეგ გერმანიამ ხელი მოაწერა დაზავებაზე კომპიენთან საფრანგეთში. გერმანიის რევოლუციის შემდეგ დაემხო მონარქია ხოლო ვილჰელმი გაიქცა ნიდერლანდებში. მძლავრ გერმანიის იმპერიას ჩაენაცვლა არასტაბილური, დაუძლურებული – ვაიმარის რესპუბლიკა. ამ მიზეზითა და პირველ მსოფლიო ომში დამარცხების გამო გერმანია იძულებული გახდა გაეწვია სამხედრო ექსპედიცია საქართველოდან. 1919 წლის იანვარში გერმანულმა ჯარებმა საბოლოოდ დატოვეს საქართველო. სამხრეთ კავკასია 1918 წლის ნოემბრის ბოლოდან მოკავშირე სახელმწიფოთა კონტროლქვეშ გადავიდა და რეგიონში ახლა ბრიტანეთის სამხედრო შენაერთები გამოიგზავნა.**

**გერმანიისა და საქართველოს ურთიერთობას ორმხრივი ინტერესი განაპირობებდა. ქართველი ერის მოწინავე ინტელიგენციის წარმომადგენლები, მეწარმეობაში და ვაჭრობაში ჩაბმული წრეები კარგად იცნობდნენ თვითმყოფად გერმანულ კულტურას, ამ ქვეყნის მდიდარ და კლასიკად ქცეულ ლიტერატურას, სამეწარმეო და ტექნოლოგიურ სექტორში სხვა მიღწევებს და დიდად აფასებდნენ გერმანელი ერის საუკეთესო თვისებრივ მახასიათებლებს. მაშინ როცა I მსოფლიო ომის დასაწყისიდან, რუსეთი ანტიგერმანულმა ისტერიამ მოიცვა, ქართულ პერიოდულ პრესაში, ჩვენში მოქმედ ლიტერატურულ თუ სხვა გაერთიანებებსა და იდეოლოგიურ დაჯგუფებებსა თუ ინტელიგენტურ სამეწარმეო-კომერციულ საზოგადოებებში პირიქით გერმანოფილური განწყობა და მისწრაფება შეიმჩნეოდა, გერმანიაზე იყო ორიენტირებული და სტრატეგიული თანამშრომლობა ერთნაირად გააჩნდა საქართველოს თითქმის მთელ პოლიტიკურ ელიტას.**“ (Avalishvili, 2011).

ამგვარი განწყობილება რუსეთის იმპერიული კოლონიური რეჟიმის სიძულვილმა, დამოუკიდებლობისაკენ ლტოლვამ, ისტორიული მომენტის გამოყენების შესაძლებლობის გააზრების და ამ საქმეში გერმანიის კეთილგანწყობის და დახმარების იმედმა წარმოშვა.

**ფოთის ხელშეკრულება იყო არა მარტო საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის პირველი საერთაშორისო ხელშეკრულება, არამედ მან განსაზღვრა ქვეყნის ყველა შემდგომი საერთაშორისო შეთანხმების, მათ შორის სხვა ქვეყნების მხრიდან საქართველოს მიმართ განხორციელებული ესა თუ ის ქმედება ამ ხელშეკრულებიდან გამომდინარეობდა.**

**ბუნებრივიც იყო, რამდენადაც ფოთის ხელშეკრულებაში, რომელშიც საქართველოსთან ერთად მხარედ – გერმანია იყო წარმოდგენილი და მისი ცალსახა პოზიცია ფიქსირდებოდა, შესაბამისად საყურადღებო, ანგარიშგასაწევი იყო სხვა ქვეყნებისათვის, ხოლო პრაქტიკულად სავალდებულოდ გასათვალისწინებელი გერმანიის მოკავშირეებისათვის.**

**ამდენად, საქართველოსთვის ამ ხელშეკრულების არსებობა უმნიშვნელოვანეს და დამოუკიდებლობის ნიშნის დამკვიდრების, ქვეყნის დე-ფაქტო და დე-იურე აღიარების, სხვა სახელმწიფოთა მხრიდან ანგარიშგასაწევ პოზიციას წარმოადგენდა.**

ამასთან, ხელშეკრულების შინაარსიდან გამომდინარე აშკარად გამოსჭვივის ძლიერი სახელმწიფო – გერმანიის მხრიდან პატარა და სუსტი, ახლადშექმნილი ქვეყნის მიმართ – მხარდაჭერის, დახმარების, პრობლემურ საკითხთა მოგვარების, ხელშეწყობის პოზიცია. მათ შორის ეკონომიკური, სამრეწველო, სავაჭრო, სატრანსპორტო, სამთამდნო, საბიუჯეტო-საფინანსო, მოსახლეობის სურსათით უზრუნველყოფის და ა.შ. სფეროებში არსებული სირთულეების, კრიზისის დაძლევის, ასევე, ქვეყნის გეოპოლიტიკური და გეოეკონომიკური სივრცის ჩამოყალიბებისა და ადგილის განსაზღვრის მიზნით.

## ლიტერატურა/REFERENCES

Sakartvelos Respublika (1918). N 11 (In Georgian)
Sakartvelos Respublika (1919). N 4 (In Georgian)
Ertoba (1919). N 60 (In Georgian)
Ertoba (1918). N 119, June 18 (In Georgian)
Klde (1918). N6, October 20 (In Georgian)
Sakhalkho Sakme (1919). July 5 (In Georgian)
Sakartvelo (1918). May 30 (In Georgian)
Sali Klde (1919). May 19 (In Georgian)
Chumburidze, D. (2003). National Liberation Movements of Georgian People at the beginning of XX century 1918 1921. Tbilisi, Edition “Mematiane” (In Georgian)
Kandelaki, K. (1960). Georgian National Economy, Book II, Paris (In Georgian)
Avalishvili, Z. (2011). Independence of Georgia in International Politics 1918-1921. Tbilisi (In Georgian)
Tkeshelashvili, N. (1958). History of Georgian Industry 1860-1920. Tbilisi (In Georgian)
Janelidze, O. (2018). History of Independence of Republic of Georgia. Tbilisi (In Georgian)
Social – political Dictionary (2004). Handbbok, Social Science Centre, Tbilisis, (In Georgian)
History of Georgian Diplomacy (2003). Editor R.Metreveli, Tbilisi: Tbilisi State University Edition (In Georgian)




# ეკონომიკსის ახლებური არატრადიციული ხედვა – გამოხმაურება

ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორის, ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის პროფესორის, საქართველოს მეცნიერებათა ეროვნული აკადემიის აკადემიკოსის ვლადიმერ (ლადო) პაპავას მონოგრაფიულ ნაშრომზე:

## „არატრადიციული ეკონომიკსი: მეთოდოლოგია და მეთოდიკა“

ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობამ მიმდინარე წელს გამოსცა მეტად საინტერესო და ღრმა მეცნიერულ საფუძვლებზე დაყრდნობით მომზადებული მონოგრაფიული ხასიათის ნაშრომი სახელწოდებით – „არატრადიციული ეკონომიკსი: მეთოდოლოგია და მეთოდიკა“. ნაშრომის ავტორია ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის პროფესორი, ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორი, საქართველოს მეცნიერებათა ეროვნული აკადემიის აკადემიკოსი, საქართველოსა და მსოფლიოში აღიარებული მეცნიერი, თაობათა აღმზრდელი, მასწავლებელი ვლადიმერ (ლადო) პაპავა. წარმოდგენილი ნაშრომი არის მეორე შევსებული და განახლებული გამოცემა.

განათლება და მეცნიერება უდაოდ წარმოადგენს ადამიანის ერთ-ერთ ფუნდამენტურ უფლებას და მნიშვნელოვან პირობას ქვეყნის მდგრადი სოციალურ-ეკონომიკური განვითარებისთვის. შესაბამისად, ხარისხიანი და ხელმისაწვდომი განათლებისა და მეცნიერების სისტემის უზრუნველყოფა ნებისმიერი ქვეყნის ერთ-ერთი მთავარი პრიორიტეტი უნდა იყოს. ზუსტად ეკონომიკური პროფილის სადოქტორო პროგრამის დოქტორანტებს და კოლეგა-პროფესორებს წარმოდგენილი ნაშრომი უდიდეს დახმარებას გაუწევს ეკონომიკაში მიმდინარე პროცესების ანალიზის, კვლევების ჩატარებისა და დასკვნების გაკეთებისათვის. ამდენად, მისასალმებელია აკადემიკოს ლადო პაპავას ქართულ ენაზე თანამედროვე მსოფლიო სტანდარტების შესაბამისი სამეცნიერო მონოგრაფიული ნაშრომის „არატრადიციული ეკონომიკსი: მეთოდოლოგია და მეთოდიკა“ მომზადება და გამოცემა.

წიგნის არქიტექტონიკა და მასში რეალიზებული კვლევის ლოგიკა, ჩვეულებრივად ცნობილი დასავლეთის პრაქტიკაში, ამ ხასიათის თანამედროვე გამოკვლევებისადმი წაყენებულ მოთხოვნების პრაქტიკული რეალიზაციის ბრწყინვალე ნიმუშია. ის აგებულია თანამედროვე აპრობირებული მეთოდოლოგიის შესაბამისად. პირველ რიგში, განსაკუთრებულ ყურადღებას იპყრობს ნაშრომის მეორე თავი, სახელწოდებით: ადამიანი ეკონომიკაში, სადაც ავტორი საუბრობს ეკონომიკური ადამიანის როლსა და მნიშვნელობაზე, რაც ჩვენის აზრით, მონოგრაფიაში წარმოდგენილი ფართო ფორმატით, ერთ-ერთი პირველი მცდელობაა ქართულ ეკონომიკურ მეცნიერებაში.

ავტორისაგან, აკადემიკოს ლადო პაპავასაგან, ეკონომიკაში არატრადიციულ მიდგომებს და მასშტაბურ ხედვებს კარგა ხანია შეეჩვია ჩვენი საზოგადოება. რაში მდგომარეობს ამ წიგნის სიდიადე? ერთი შეხედვით, პასუხი თითქოს მარტივია, უპირველესად, ეკონომიკურ მეცნიერებაში მეტწილად იგნორირებული – ადამიანში, ადამიანის პრობლემების ფართო და სრული სპექტრით განხილვაში.

ავტორი ამ მხრივ ეპასუხება წმინდა წერილის სწავლებას, რომლის მიხედვითაც ადამიანი დედამიწის ცენტრალური ფიგურა და მიწიერ ქმნილებათა შორის გამორჩეულია. კაცი შექმნა ღმერთმა მის მსგავსად და ხატად, რაც ადამიანს დიდ უპირატესობებთან ერთად განსაკუთრებულ პასუხისმგებლობასაც ანიჭებს როგორც ღმერთთან, ისე მოყვასთან ურთიერთობაშიც და სამეურნეო საქმიანობის გაძღოლაშიც. ამიტომ, ეკონომიკაში ცენტრალურ ფიგურად ადამიანი უნდა განვიხილოთ – ეკონომიკას ადამიანი ქმნის და ეკონომიკა ადამიანისთვის ფუნქციონირებს.

ტრადიციულ ეკონომიკში გამარტივებული მოდელებით და სქემებით წარმოგვიდგება ეკონომიკის რიგი პრობლემები, არატრადიციული ეკონომიკსი კი, რომელიც არ გამორიცხავს ტრადიციულს, ცენტრალურ ფიგურად ადამიანს მოიაზრებს. ავტორის აზრით, მისი დაყვანა დაუშვებელია მარტივი სქემების დონეზე. სწორედ ადამიანი უნდა იქცეს მთავარ საზომად და ინდიკატორად, რომლის იგნორირება იწვევს მცდარ გადაწყვეტილებებს, მათ შორის ეკონომიკური პოლიტიკის გატარებისას. ამ პროცესში შეუძლებელია სხვადასხვა ინტერესებით დახუნძლულმა ადამიანმა რაციონალური გადაწყვეტილებები მიიღოს. სავსებით მართებულად აღნიშნავს ბატონო ლადო, რომ უკვე აღარ არის საკმარისი მშრალი სქემებით და მათემატიკური მოდელებით მიდგომა.

აკადემიკოს ლადო პაპავას ნაშრომი არის ეკონომიკაში არატრადიციული ხედვების კიდევ ერთი უძლიერესი მცდელობა, ეკონომიკსის პრობლემისადმი სიღრმისეული მიდგომა, მისი ახლებური გააზრება.

განსაკუთრებით გამოსაყოფია, ლადო პაპავას მიერ სამეცნიერო კულტურისა და ეთიკის დაცვის უმაღლესი დონე. მას არ გამორჩენია არც უცხოელი და არც ქართველი მეცნიერი, ვისაც თუნაც ოდნავ საინტერესო მოსაზრება და ღირებული კონცეფცია აქვს წინა პერიოდებში გამოთქმული თუ გამოქვეყნებული. ყოველ მათგანს ავტორმა მიუჩინა თავისი შესაბამისი ღირსეული ადგილი მონოგრაფიაში გამოკვლეული პრობლემატიკის კონტექსტში. ვფიქრობთ, ეს შესანიშნავი მაგალითია ყოველი ჩვენგანისთვის ქართველი მეცნიერების ობიექტური და ღრმად გააზრებული დანახვის, აღნიშვნის და ციტირების. ჩვენ, ხშირად გვავიწყდება, რომ ქართული ეკონომიკური მეცნიერება არის მცირე ნაწილი მსოფლიო ეკონომიკური მეცნიერების და სწორედ ასეთი მიდგომა ერთმანეთის მიმართ შეგვაძლებინებს უფრო მეტად გავძლიერდეთ და ცნობადი გავხდეთ.

ბატონი ლადოს ახალი არატრადიციული ეკონომიკსი, ვფიქრობთ, ფუნდამენტურად ახლებური ხედვაა ეკონომიკური მეცნიერების თანამედროვე და მომავალი განვითარების, მის წინაშე მდგარ გამოწვევებზე შესაბამისი პასუხების და რეალურ პრაქტიკასთან ეკონომიკური თეორიის უფრო მეტად მიახლობის შესახებ. აღნიშნული ნაშრომი ჩვენ ეკონომისტებს განსხვავებული ეკონომიკური რეალობის ადეკვატური აღქმის საფუძველს მოგვცემს. მომავალ მეცნიერებს, დოქტორანტებს, ბატონი ლადოს მონოგრაფია უდავოდ დაეხმარება ეკონომიკური მეცნიერების სირთულეების ახლებურად გააზრებასა და გამოკვლევაში. გვინდა მივულოცოთ ეკონომიკურ საზოგადოებას ასეთი ძლიერი, ქართველი მეცნიერის მიერ დაწერილი, უცილობლად გლობალური სამეცნიერო მნიშვნელობის მქონე მონოგრაფიის გამოჩენა. ვულოცავთ ბატონ ლადოს, ჩვენს კოლეგას და მეგობარს, ვუსურვებთ მას შემდგომ შემოქმედებით წარმატებებს.

***გივი ბედიანაშვილი***
*ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*
*ევროპის უნივერსიტეტის გლობალიზაციის ეკონომიური*
*და სოციალური პრობლემების კვლევითი ინსტიტუტის დირექტორი*
*ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო*
*უნივერსიტეტის ასოცირებული პროფესორი*

***ნიკო ჩიხლაძე***
*ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორი,*
*ქუთაისის უნივერსიტეტის პროფესორი, აკაკი წერეთლის*
*სახელმწიფო უნივერსიტეტის პროფესორი*

***ბადრი გეჩბაია***
*ეკონომიკის დოქტორი, ბათუმის შოთა რუსთაველის*
*სახელმწიფო უნივერსიტეტის ბიზნესის ადმინისტრირების,*
*მენეჯმენტისა და მარკეტინგის დეპარტამენტის ხელმძღვანელი,*
*ასოცირებული პროფესორი*




# ინტერდისციპლინური კვლევა – რეცენზია

თეიმურაზ ბერიძის, ირაკლი ბურდულის, გიორგი მახარობლიშვილის, ანა ხარაიშვილის, დავით სიხარულიძის, ვასილ კიკუტაძისა და ნინო ლობჟანიძის კოლექტიურ ინტერდისციპლინურ მონოგრაფიაზე

## „რბილი სამართლის გავლენა კორპორაციული მართვის ეფექტიანობაზე"

საკორპორაციო სამართალში ქართული იურიდიული ლიტერატურა სიმდიდრით არ გამოირჩევა, მით უფრო, თანამედროვე ტენდენციებისა და მიღწევების გათვალისწინებით. ამდენად, ეკონომიკურ სამართალში კიდევ უფრო საყურადღებოა ახალი ნაშრომის შექმნა, რომელიც, ერთი მხრივ, მეცნიერ-მკვლევართა დიდ ინტერესს იმსახურებს, მეორე მხრივ კი, ზოგადად, იურიდიული ცნობიერების ამაღლებას შეუწყობს ხელს. აღნიშნულ კონტექსტში საგულისხმოა, რომ კორპორაციულ მართვას ქართულ იურიდიულ სივრცეში პირველად ღრმა ნაშრომი მიუძღვნა პროფესორმა ლადო ჭანტურიამ (ჭანტურია ლ., კორპორაციული მართვა და ხელმძღვანელთა პასუხისმგებლობა საკორპორაციო სამართალში, თბ., 2006) მაშინ, როდესაც საკორპორაციო სამართალში ქართულენოვანი ნაშრომების სიმწირე შეიმჩნეოდა. შემდეგ ასპარეზზე გამოვიდნენ ახალგაზრდა მეცნიერები, რომლებმაც საკორპორაციო სამართლის სხვადასხვა თემაზე საინტერესო კვლევები შექმნეს და გარკვეულწილად ზემოთ აღნიშნულიული ვაკუუმი შეავსეს. მათ შორის საგულისხმოა 2018 წელს თეიმურაზ ბერიძის, ირაკლი ბურდულის, გიორგი მახარობლიშვილის, ანა ხარაიშვილის, დავით სიხარულიძის, ვასილ კიკუტაძისა და ნინო ლობჟანიძის თანაავტორობით გამოცემული ნაშრომი „რბილი სამართლის გავლენა კორპორაციული მართვის ეფექტიანობაზე" (მოიცავს 182 გვერდს). კვლევა ეძღვნება ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის 100 წლის იუბილეს.

ნაშრომი აქტუალურია რამდენიმე ასპექტის გათვალისწინებით: **(ა) კვლევის ინტერდისციპლინური ხასიათის გამო, (ბ) საკითხის ეკონომიკური ანალიზის, (გ) ევროპის კავშირის საკორპორაციო სამართალში კორპორაციული მართვის მოდელის დადგენისა და (დ) პრაქტიკული მაგალითების ანალიზის თვალსაზრისით.**

უპირველეს ყოვლისა, ნაშრომი შესრულებულია **ორი საზოგადოებრივი მეცნიერების (ეკონომიკისა და სამართლის) კვეთაზე,** რაც თავისთავად ორიგინალურია. საერთოდ უნდა ითქვას, რომ სამეცნიერო კვლევების პროდუქტიულობა ჯერადობით იზრდება, როდესაც ისინი ხორციელდება მონათესავე მეცნიერებების კვეთაზე, არც ზუსტი და საბუნებისმეტყველო მეცნიერებები არ არის გამონაკლისი (ფიზიკა-მათემატიკა, ქიმია-ბიოლოგია და ა.შ.).

შესწავლილია კორპორაციული მართვის **დოგმატური და თეორიული საფუძვლები (გვ. 26-78),** ამ ნაწილში კი გაანალიზებულია **კორპორაციული მართვის კონცეფციის განსაზღვრის ორიენტირები** (კოგნიტური და უფლებრივი დანაწილების ასპექტები). ამავდროს, ნაშრომში განხილულია კორპორაციული მართვის მონისტური და დუალისტური მოდელები. გამოკვეთილია, რომ კორპორაციულ მართვაში მოიაზრებენ კომპანიის მენეჯმენტს, მის დირექტორთა საბჭოს, აქციონერებსა და სხვა დაინტერესებულ პირებს შორის ურთიერთობას. ასევე, კორპორაციული მართვის დახმარებით შეიძლება კომპანიის მიზნების, მათი მიღწევის გზებისა და განხორციელებული საქმიანობის მონიტორინგის შედეგების დადგენა (დოლიძე დ. შიდა და გარე კორპორაციული მართვის ძირითადი ასპექტები, ჟურნალი „მართლმსაჯულება და კანონი". N1. 2018. 89). საკითხი აქტუალურია, რადგან

კომპანიაში უნდა იყოს გამოკვეთილი კომპანიის მმართველი რგოლის, აქციონერებისა თუ სხვა პირების ფუნქციები, უფლებამოსილებები, ვინაიდან ეს მათ შორის ურთიერთობების მოწესრიგებასა და პასუხისმგებლობის საკითხსაც აზუსტებს.

გარდა წმინდა სამართლებრივი საფუძვლებისა, კვლევაში **წარმოჩენილია მართვის ეკონომიკური საწყისები.** ეკონომიკური გადაწყვეტილებები თავის რეალიზებას პოულობს მხოლოდ სამართლებრივ აქტებში. **ნაჩვენებია ინვესტიციის (საკუთრების) მართვისა და კონტროლის მექანიზმების დაბალანსების აუცილებლობა.** ხაზგასმულია, რომ საკუთრების მართვის დროს დგინდება, ფინანსურად რაში გამოიხატება საკუთრება და როგორ შეიძლება მისი ბრუნვა ეკონომიკაში, ხოლო კონტროლის ასპექტი განსაზღვრავს კონტროლის მექანიზმების ნორმატიულ თუ თვითრეგულირებად დონეზე გადანაწილებასა და გამიჯვნას (გვ. 27-28).

ამასთან, ეკონომიკური ცხოვრების დემოკრატიზაციის კვალობაზე კორპორაციული მართვა მნიშვნელოვან როლს თამაშობს ამ პროცესის შემდგომ სრულყოფაში. აქ ხაზგასასმელია გამოჩენილი ამერიკელი ეკონომისტის მოსაზრება, რომ დღევანდელ წყობას არ უნდა ეწოდოს კაპიტალისტური, ვინაიდან საბაზრო ეკონომიკა დღეს კორპორაციებით იმართება (Джон Кеннет Гэлбрейт. Экономика невинного обмана. Правда нашего времени. Москва. Издательство „Европа". 2009. c.47-49).

ნაშრომის დოგმატურ-თეორიულ ნაწილში სათანადო ყურადღება ეთმობა **რბილი სამართლის გავლენას კორპორაციული მართვის ეფექტიანობაზე.** ამ კუთხით გამოკვეთილია, თუ როგორ ზემოქმედებს ეკონომიკური თუ სამართლებრივი პროცესების კორპორაციულ მართვაზე. საქმე ისაა, რომ დღესდღეობით კორპორაციულ მართვაში რბილი სამართლის ცნება მოიაზრებს, ძირითადად, კორპორაციული მართვის კოდექსებს, რომლებიც ეფუძნება კორპორაციული მართვის საერთაშორისო პრინციპებს და, შესაბამისად, განიხილება რბილი სამართლის მნიშვნელოვან შემადგენელ ნაწილად (მახარობლიშვილი გ. კორპორაციული მართვის ზოგადი ანალიზი. თბილისი. 2015. 193). ამ გაგებით, განსაკუთრებულია მისი გავლენა კორპორაციული მართვის ეფექტიანობაზე.

ასევე, შედარებითი კორპორაციული მართვის კონტექსტში საყურადღებოა ნაშრომის ერთ-ერთი ნაწილი, **რომელიც ევროპის კავშირის საკორპორაციო სამართალში კორპორაციული მართვის სისტემის** თავისებურებებს ეხება. აქ იკვეთება, რომ კორპორაციული მართვის სტანდარტები ქართულ საკორპორაციო სამართლებრივ სივრცეში (საბანკო სექტორში) მხოლოდ სარეკომენდაციო ხასიათისაა და, გარდა სააქციო საზოგადოების ფორმით მოქმედი ბანკებისა, მათი განზოგადება სხვა კომპანიებზე არ ხდება. ამასთან, ავტორები ლოგიკურად შენიშნავენ, რომ ევროპის კავშირის საკორპორაციო სამართლებრივი დირექტივებსა თუ მათში განხორციელებული ცვლილებებს ვერ ექნება პირდაპირი მოქმედების ძალა ქართულ საკორპორაციო სამართალზე, მაგრამ კომპანიის მართვის ეტაპზე **ევროპის კავშირის რეგულაციებისა და საუკეთესო გამოცდილების გათვალისწინება შეიძლება ჩაითვალოს ქართული კომპანიების ფინანსური კეთილდღეობისა და ევროპის კავშირში საქართველოს მარტივი ინტეგრაციის წინაპირობად** (გვ. 79-93).

ნაშრომის მეოთხე თავი ეხება კვლევის მეთოდოლოგიასა და მეთოდიკას. მეთოდოლოგიურად გამოყენებულია თვისებრივი და რაოდენობრივი (სტატისტიკური მონაცემების მოძიება) კვლევები, ინფორმაციის მიღების მიზნით გვხვდება ადამიანებთან საუბრის მეთოდი წინასწარ შედგენილი კითხვარის საფუძველზე (გვ.94-101).

ნაშრომი აგებულია **კომპარატივისტიკის მეთოდის გამოყენებით, რაც ერთიორად ზრდის კვლევის ღირებულებას.** საქმე ისაა, რომ შედარებითი მეთოდის დახმარებით შეიძლება სახელმწიფოთა კანონმდებლობების, სამართლებრივი ცნებების, მოვლენებისა თუ პროცესების შესწავლის ფონზე მათ შორის საერთო და განმასხვავებელი ნიშნების დადგენა (Бабаева В. К., Баранов В. М., Витрук Я. В., Исаков В. Б. и др. 2003. Теория государства и права: Учебник, Под ред. Бабаева В.К., М., 21-22). შედარებითი სამართლის ერთ-ერთი მთავარი ფუნქციაა ეროვნული სამართლის საფუძვლების შესწავლა (Gottwold P. Comparative Civil Procedure, Ritsumeikan Law Review, No 22. 2005. 24), ვინაიდან სწორედ საკუთარი სამართლის კარგი ცოდნის შედეგად შეიძლება მისი სხვა სახელმწიფოთა სამართალთან ადვილად შედარება (David R., John E. C. Brierley. Major legal systems in the world today, An Introduction to the Comparative Study of Law. 2. Edition. New York. 1978. 16). შესაბამისად, შედარებითი სამართლის მიზანია ეროვნული სამართლის უკეთესად გაგება, სხვა ქვეყნების მსოფლმხედველობათა შესწავლა, კანონების გაუმჯობესება და სამართლის უნიფიკაცია (დავიდი რ. თანამედროვე ძირითადი სამართლებრივი სისტემები, რუსულიდან თარგმნა თ. ნინიძემ. თბილისი. 1993. 22-25). ამ გზით წარმოდგენილ კვლევაში კარგად ჩანს საქართველოში, გერმანიასა და აშშ-ში კორპორაციული მართვის მოდელები.

ნაშრომის მეხუთე თავში თავმოყრილია კვლევის შედეგები (გვ.102-150). აქ გვხვდება საბანკო სექტორში კორპორაციული მართვის შესახებ **კონკრეტული მონაცემები და გაანალიზებულია შემთხვევები.** „ვითიბი ბანკის", „საქართველოს ბანკის", „თიბისი ბანკის", „ლიბერთი ბანკის", „პროკრედიტ ბანკისა" და „ხალიკ ბანკის" მაგალითებზე დაყრდნობით ნაშრომში წარმოდგენილია ბანკების კორპორაციული მართვის მოდელის თავისებურებები, ასევე, დადგენილია, რომელ სტანდარტებსა თუ გამოცდილებას ითვალისწინებს ესა თუ ის ბანკი.

ნაშრომის მეექვსე თავში მოცემულია განსჯა და მეცნიერული მიგნებები (გვ.151-173). შემუშავებულია ე.წ. მეტა მატრიცა – შეიქმნა მონაცემების ნაკრები (ლევერიჯი, წმინდა მოგება, დივიდენდი, ROE, ROA, Inside own, Extern own, Free float, Dominated (widely held), რომლის საფუძველზე გაანალიზებულია კომპანიების საქმიანობა (საქართველოში მოქმედებს 16 კომერციული ბანკი). აქ საკითხის ეკონომიკური ასპექტები და თვალსაჩინოებანი ორგანულად დაკავშირებულია კორპორაციული მართვის სამართლებრივ საწყისებს. ნაშრომის ეს ნაწილი ადასტურებს, რომ მას, გარდა თეორიულისა, დიდი პრაქტიკული მნიშვნელობაც აქვს.

კვლევის ბოლოს მოცემულია გამოყენებული ლიტერატურის სია (გვ. 174-182).

ამდენად, ნაშრომის არქიტექტონიკა, შესავალი, განხილულ საკითხთა წრე პასუხობს დასმული პრობლემის და ამოცანების გადაწყვეტის მიზანს.

ნაშრომისადმი გვაქვს ერთი შენიშვნა (სასურველობა): ჩვენი აზრით, კვლევის მეთოდოლოგია უნდა იყოს მოცემული ნაშრომის დასაწყისში.

ზემოთქმულიდან გამომდინარე, ეს კვლევა ჰარმონიულად აერთიანებს **კორპორაციული მართვის სამართლებრივ და ეკონომიკურ ასპექტებს,** რითაც ნაშრომის გამოყენების არეალი ფართოვდება; ის საინტერესო უნდა იყოს არა მხოლოდ მეცნიერ-მკვლევარი ეკონომისტებისა და იურისტებისთვის, არამედ სასარგებლო იქნება სალექციო საქმიანობაშიც.

***გივი ბედიანაშვილი***
*ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი,*
*ევროპის უნივერსიტეტის გლობალიზაციის ეკონომიკური და სოციალური*
*პრობლემების კვლევითი ინსტიტუტის დირექტორი*

***მიხეილ ბიჭია***
*სამართლის დოქტორი, დავით აღმაშენებლის აკადემიის საპატიო*
*პროფესორი, ევროპის უნივერსიტეტის გლობალიზაციის ეკონომიკური და სოციალური*
*პრობლემების კვლევითი ინსტიტუტის მთავარი მეცნიერ-თანამშრომელი*

# ხსოვნა ნათელი კოლეგას, მასწავლებელს, მეგობარს



თითქმის ერთი წელი გავიდა მას შემდეგ, რაც დაგვტოვა და სამუდამო სასუფეველში წავიდა ჩვენი კოლეგა, ბევრი ჩვენგანისთვის მასწავლებელი და მეგობარი – 2019 წლის 15 სექტემბერს 78 წლის ასაკში, ხანგრძლივი და მძიმე ავადმყოფობის შემდეგ, გარდაიცვალა ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტის პროფესორი, ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორი, კლიმენტი აჩელაშვილი.

კლიმენტი აჩელაშვილი დაიბადა 1941 წელს ახალქალაქის რაიონის სოფელ კოთელიაში. 1958 წელს ვერცხლის მედალზე დაამთავრა საშუალო სკოლა და იმავე წელს ჩაირიცხა თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ფიზიკის ფაკულტეტზე. მესამე კურსიდან მან სწავლა გააგრძელა ამავე უნივერსიტეტის ეკონომიკის ფაკულტეტზე. 1962 წელს, როგორც წარჩინებული და პერსპექტიული სტუდენტი, გაიგზავნა ლომონოსოვის სახელობის მოსკოვის სახელმწიფო უნივერსიტეტის ეკონომიკურ ფაკულტეტზე სასწავლებლად.

1965 წელს კლიმენტი აჩელაშვილმა წარმატებით დაამთავრა აღნიშნული უნივერსიტეტი სპეციალობით – ეკონომიკური კიბერნეტიკა. მისი სადიპლომო ნაშრომი იმდენად საინტერესო იყო, რომ კვლევის ძირითადი შედეგები სტატიის სახით გამოქვეყნდა მაღალ რეიტინგულ ჟურნალში – „ეკონომიკა და მათემატიკური მეთოდები“. იმავე წელს, რეკომენდაციის საფუძველზე, კლიმენტი აჩელაშვილს საშუალება მიეცა სწავლა გაეგრძელებინა ლომონოსოვის სახელობის მოსკოვის ან ნოვოსიბირსკის სახელმწიფო უნივერსიტეტის ასპირანტურაში. ახალგაზრდა კურსდამთავრებულმა უპირატესობა ნოვოსიბირსკის უნივერსიტეტს მიანიჭა, რომლის რექტორი იმ დროისთვის იყო საერთაშორისოდ აღიარებული ქართველი მათემატიკოსი, ფიზიკა-მათემატიკის მეცნიერებათა დოქტორი, აკადემიკოსი ილია ვეკუა. დაამთავრა რა წარჩინებით აღნიშნული უნივერსიტეტის ასპირანტურა, კლიმენტი აჩელაშვილმა მუშაობა დაიწყო სსრკ მეცნიერებათა აკადემიის ციმბირის განყოფილების ეკონომიკის ინსტიტუტში, ამასთანავე, ეწეოდა პედაგოგიურ მოღვაწეობას ნოვოსიბირსკის სახელმწიფო უნივერსიტეტში. 1972 წელს აკადემიკოს ალექსანდრე გრანბერგის ხელმძღვანელობით, მან წარმატებით დაიცვა საკანდიდატო დისერტაცია.

კლიმენტი აჩელაშვილის შემდგომი კარიერა მთლიანად დაკავშირებული იყო სამეცნიერო-პედაგოგიურ მოღვაწეობასთან. 1973 წელს, საქართველოს საშუალო და უმაღლესი განათლების სამინისტროს მოწვევით, მან მუშაობა დაიწყო ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ეკონომიკური კიბერნეტიკის კათედრაზე. 1980 წელს მან მიიღო დოცენტის წოდება, 1997 წელს დაიცვა სადოქტორო დისერტაცია თემაზე: „დარგთაშორისი და რეგიონთაშორისი მატერიალურ-ნივთობრივი კავშირების ეკონომიკურ-მათემატიკური მოდელირება“, ხოლო 2000 წელს მიიღო პროფესორის წოდება; 1991 წელს, კონკურსის საფუძველზე არჩეულ იქნა აღნიშნული კათედრის გამგის თანამდებობაზე და მას ხელმძღვანელობდა 2006 წლამდე. ამ პერიოდში, ეკონომიკურ მეცნიერებათა კანდიდატის ხარისხის მოსაპოვებლად, მისი სამეცნიერო ხელმძღვანელობით, დაცული იქნა არაერთი დისერტაცია.

პროფესორ კლიმენტი აჩელაშვლის აღზრდილია წამყვანი ეკონომისტების მთელი პლეადა, მათ შორის გამორჩეული მეცნიერები: აკადემიკოსი ვლადიმერ პაპავა, პროფესორი იური ანანიაშვილი, პროფესორი გიორგი წერეთელი, პროფეორი ელგუჯა მექვაბიშვილი, პროფესორი გივი ბედიანაშვილი და სხვა.

პროფესორი კლიმენტი აჩელაშვილი 40-ზე მეტი სამეცნიერო ნაშრომის ავტორია, რომლებიც ეკონომიკისა და მათემატიკის თანაკვეთაზეა შესრულებული და ეკონომიკის აქტუალური საკითხების ფართო სპექტრის გამოკვლევას ეძღვნება. 2004 წელს, ქართველ ეკონომისტთა ჯგუფთან ერთად, პროფესორი კლიმენტი აჩელაშვილი გახდა საქართველოს სახელმწიფო პრემიის ლაურეატი მეცნიერებისა და ტექნიკის დარგში ნაშრომთა ციკლისათვის „მაკროეკონომიკური რეგულირების მეთოდები და მოდელები“. 2003 წელს მრავალწლიანი ნაყოფიერი სამეცნიერო და პედაგოგიური მოღვაწეობისთვის ის დაჯილდოვდა ღირსების ორდენით და 2016 წელს – ივანე ჯავახიშვილის მედლით.

პროფესორ კლიმენტი აჩელაშვილის გარდაცვალება მძიმე დანაკლისია მისი ოჯახისთვის, კოლეგებისთვის, მეგობრებისთვის, მისი აღზრდილებისთვის და სტუდენტებისთვის. იგი სამუდამოდ დარჩება ჩვენს მეხსიერებაში როგორც გამორჩეული მასწავლებელი, კეთილშობილი, თავმდაბალი, ყოველთვის ხალისიანი და საიმედო ადამიანი.

*ჟურნალის „გლობალიზაცია და ბიზნესი“*
*სარედაქციო კოლეგია*

